# წინასიტყვაობა

ადამიანი არის გონების პატრონი, ქმედითი, საზოგადოებრივი ქმნილება. ის, აწყობს რა ურთიერთობებს სხვა ადამიანებთან, თავისი მიზეზებითა და საჭიროებებით ცხოვრობს. ადამიანთა ურთიერთობების სფერო შეიძლება, წარმოვადგინოთ კონცენტრირებული წრეების სახით, რომელთა ცენტრშიც ოჯახი მდებარეობს. სამყაროში მოვლენილი ადამიანი თანდათან იძენს ისეთ განსაზღვრულ შესაძლებლობებს, როგორებიცაა გაგების, საუბრის, ყველაზე განსხვავებული რეაქციების გამოვლენის უნარები. ადამიანი პიროვნებად ყალიბდება არსებული და ახლად შეძენილი თვისებების წყალობით. თანდათანობით, ნაბიჯ-ნაბიჯ ის სწავლობს იმ გარემოს ფასეულობებს, სადაც იმყოფება, სწავლობს დასკვნების გაკეთებას და აწყობს საკუთარ აზრებს. ის იწყებს სხვადასხვა თვალსაზრისისა და იდეოლოგიის შესწავლას, ანალიზსა და განზოგადებას. მის მიერ გამოცდილებისა და ცოდნის დაგროვების შესაბამისად, ყალიბდება დამოუკიდებელი გადაწყვეტილების მისაღებად საჭირო მისი უნარიც. ჩვილი ასაკიდან შეძენილი და დროთა განმავლობაში განვითარებული ადამიანის შესაძლებლობები დიდ ზეგავლენას ახდენს მის შემდგომ, პირად და პროფესიულ ცხოვრებაზე.

მაგრამ ადამიანის პიროვნებად ჩამოყალიბებასა და დამოუკიდებელი ცხოვრების დასაწყებად მის მზადყოფნაზე ყველაზე დიდ ზეგავლენას ახდენს ოჯახი, რომელშიც ის იზრდება. ოჯახური გარემოცვა წარმოადგენს იმ წიაღს, რო-

მელშიც საფუძველი ეყრება ადამიანური ურთიერთობების პირველად გამოცდილებას. თუ ოჯახში ჰარმონიული ურთიერთობებია, მაშინ ეს ოჯახური კერა ბედნიერია. ბავშვებს ამ ოჯახიდან, როგორც წესი, ნაკლები პრობლემები აქვთ, ხოლო მათი მოსწრებულობის პროცენტი მაღალია. მე საშუალება მქონდა ჩემი პედაგოგიური და ადმინისტაციული მოღვაწეობის დროს ამას სკოლაში დავკვირვებოდი.

ამ წიგნის პირველი თავი ოჯახურ ურთიერთობებს მივუძღვენი, მეორე —დისციპლინას ოჯახში და ბავშვის სულიერ აღზრდას. მესამე თავში კი შევეცადე განმეხილა დადებითი და უარყოფითი ქცევების ძირითადი მაგალითები, ხაზს ვუსვამდი რა ადამიანებს შორის ურთიერთობების საჭიროებასა და მნიშვნელობას.

მინდა, რომ ჩვენი ბავშვები, რომლებიც ჩვენი მომავალი არიან, ჰარმონოულ და ბედნიერ ადამიანებად გაიზარდონ. იმედი მაქვს, რომ ჩემი უნებლიედ დაშვებული შეცდომები გაგებით იქნება აღქმული, ვუსურვებ ყველა ოჯახს ბედნიერებას, ხოლო ყველა ბავშვს—ბედნიერ ცხოვრებასა და ჯანმრთელობას.

*ქამალედდინ ერდილი*

# შესავალი

ადამიანი გაჩენილია იმისათვის, რომ საზოგადოებაში იცხოვროს. სანამ ამ სამყაროში ცხოვრობს, მას მრავალი მოთხოვნილება წარმოექმნება, რომელთა დაკმაყოფილება აიძულებს სხვა ადამიანებთან ურთიერთობის მუდმივ მოწესრიგებას. ეს კი, თავის მხრივ, იძულებულს ხდის მას, განსაზღვრულ წესებს დაემორჩილოს.

კაცობრიობის ისტორია გვიჩვენებს, რომ ადამიანები ცალკეული ფუნდამენტური პრინციპებისა და საფუძვლების მიმდევრები იმისათვის ხდებოდნენ, რომ ურთიერთობები საზოგადოებაში ჰარმონიულად და გაწონასწორებულად განვითარებულიყო. ამ საფუძვლებს წარმოადგენს რელიგია, ზნეობრიობა, სამოქალაქო უფლებები, ასევე საზოგადოების ზოგიერთი ტრადიცია და წეს-ჩვეულება.

თავდაპირველად ადამიანი საზოგადოების წესების შესახებ წარმოდგენას ოჯახური კერიდან იღებს. ოჯახი მას სულიერ არსებად ხდის. ოჯახი ბავშვისთვის პირველი აღმზრდელობითი დაწესებულებაა, ამიტომ მისი როლი უაღრესად დიდია. ჩვენი წინაპრები ამბობდნენ: „ადამიანს ადამიანად მისი სახლი, მისი ოჯახი აქცევს“. ამავე აზრს ადასტურებენ პედაგოგებიც: „ბავშვთა აღზრდის საკითხში ოჯახი არის ადამიანის ხასიათის ფორმირების პირველი და ყველაზე მნიშვნელოვანი სკოლა“.

ნამდვილად, ყველაზე მთავარი ადგილი, სადაც ადამიანის სული იხსნება, მისი ჩვეულებები, მიდრეკილებები გამომუშავდება, სადაც შეცნობა მოქმედებაში გადადის, ხოლო პიროვნება კეთილი ან ცუდი მიმართულებით ვითარდება, ეს, რა თქმა უნდა, მისი ოჯახია. პირველ სულიერ დარიგებებს, წარმოდგენას მორალურ პრინციპებსა და ქცევის წესებზე ადამიანი ოჯახში იღებს. ყველაზე ადრეული ეს ცოდნა ზე-

გავლენას ახდენს მასზე მთელი მომდევნო ცხოვრების განმავლობაში.

ამ გარემოებაზე ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ჯერ კიდევ 14 საუკუნის წინ გაამახვილა ყურადღება:

*„ყოველი ბავშვი დაბადებიდან მუსლიმია, მშობლები ქმნიან მისგან მოგვიანებით, იუდეველს, ქრისტიანს ან ცეცხლთაყვანისმცემელს“. (თაჯრიდი-სარიჰი ტ. 4. გვ. 529)*

ეს დიდებული ჰადისი გვიჩვენებს, თუ რამდენად მნიშვნელოვანია მამისა და დედის როლი ამქვეყნად მოვლენილი სუფთა და უცოდველი პირმშოს აღზრდაში.

არ ღირს იმის დავიწყება, რომ ბავშვის აღზრდაში ძალიან მნიშვნელოვანია მშობლების მხრიდან მოთხოვნათა ერთიანობა. წინააღმდეგ შემთხვევაში, ეს შესაძლოა, ბავშვის ხასიათზე უარყოფითად აისახოს. ამიტომ თუ მშობლებს უნდათ რომ შვილი გაწონასწორებულ, მშვიდ და ჰარმონიულად განვითარებულად დაინახონ, ისინი ვალდებულნი არიან თავიანთი ოჯახური ცხოვრების მიმართ ყურადღებიანი იყვნენ და ერთმანეთთან ურთიერთობას დიდი დრო დაუთმონ.

რადგანაც ბავშვს მიბაძვის უდიდესი უნარი აქვს, სპეციალისტები ამბობენ, რომ მისი აღზრდა მისი პირველი ამოსუნთქვიდან უნდა დაიწყოს. ერთ ანდაზაში ნათქვამია: „ხე ლპობას ახალგაზრდობიდან იწყებსო“.

ბავშვის აღზრდა ადვილი საქმე არ არის. ხალხს ტყუილად არ უთქვამს: „ბავშვის აღზრდა იგივეა, რაც ჭის ამოთხრა ნემსით“. ეს სიტყვები გვახსენებს იმას, რომ შვილის აღზრდის პროცესში მცოდნე, მომთმენი და თავგანწირული უნდა ვიყოთ. სწორედ იმ სერიოზულობის, სიძნელეებისა და მნიშვნელობის გამო, რომელიც ბავშვთა აღზრდას აქვს, ისლამის სწავლულები ჰადისებიდან ამოღებულ ცნობებზე დაყრდნობით, შვილების აღზრდას ალლაჰისადმი მსახურების ერთ-ერთ ყველაზე მნიშვნელოვან სახეობად მიიჩნევენ.

ისლამში ბავშვთა აღზრდა განიხილება, როგორც ფუნდამენტური საგანი. მშობლებს საკუთარი შვილების აღზრდაზე

პასუხისმგებლობა აკისრიათ. ერთ-ერთ ძვირფას ჰადისში ასეა ნათქვამი:

*„ყველანი მწყემსები ხართ და პასუხისმგებლობა გაკისრიათ იმათზე, რომლებიც თქვენ დაქვემდებარებაში იმყოფებიან: მამაკაცი თავისი ოჯახის მწყემსი და მასზე პასუხისმგებელია. ქალი პასუხს აგებს თავისი მეუღლის სახლზე“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ.1, გვ. 337)*

წმინდა ყურანში ასევე არის ამ თემაზე ღვთიური ბრძანებულება. მაგალითად:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا قُوا أَنفُسَكُمْ وَأَهْلِيكُمْ

نَاراً وَقُودُهَا النَّاسُ وَالْحِجَارَةُ عَلَيْهَا مَلَائِكَةٌ غِلَاظٌ شِدَادٌ

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი სულნი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია, ზემოდან ანგელოზნი ძლიერნი და შეუბრალებელნი. არ ეურჩებიან ალლაჰს იმაში, რაც უბრძანა მათ და აკეთებენ იმას, რაც ებრძანათ“.*** *(სურა თაჰრიმი, აიათი 6)*

ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა შემდეგი ბრძანა:

*„მოეპყარით თქვენ შვილებს კარგად და ისინი კარგად აღზარდეთ“. (რჩეული ჰადისები, მესამე წიგნი, ჰადისი ნ. 35)*

შესაბამისად, ჩვენი მომავლის გარანტიის—შვილების აღზრდის დროს, კეთილსინდისიერად უნდა შევასრულოთ ჩვენი, როგორც მშობლების, ვალდებულებები.

ამასთან დაკავშირებით, მინდა, მოკლედ შევეხო შემდეგ ასპექტს. ალლაჰის მიერ დედამიწაზე გაჩენილი ყველაზე შესანიშნავი არსება ადამიანია. ადამიანის სრულყოფილება ეს არის მის მიმართ გაღებული ალლაჰის წყალობა. ჩვენ წმინდა წიგნში ამის შესახებ ნათქვამია:

لَقَدْ خَلَقْنَا الْإِنسَانَ فِي أَحْسَنِ تَقْوِيم

***„უეჭველად, ჩვენ ადამიანი „საუკეთესო ფორმად“ გავაჩინეთ“.*** *(სურა თინი, აიათი 95/4)*

აი, რა არის ნაბრძანები მომდევნო აიათში:

وَلَقَدْ كَرَّمْنَا بَنِي آدَمَ

***„და ვფიცავ, ჩვენ აღმატებულ ვჰქმენით ადამის შვილ-ნი...“*** *(სურა ისრა, აიათი 70)*

და კიდევ ერთი აიათი:

هُوَ الَّذِي جَعَلَكُمْ خَلَائِفَ فِي الْأَرْضِ

***„იგია, რომელმაც დაგადგინათ დედამიწაზე მემკვიდრეე-ბად“.*** *(სურა ფატირი, აიათი 35/39)*

ადამიანი სამი ნაწილისგან არის გაჩენილი: სული, გონება და სხეული. ზემოთმოყვანილი აიათებისგან გამომდინარე-ობს, რომ ადამიანი არის ალლაჰის მიერ შექმნილი ყველაზე შესანიშნავი, განვითარებული და საუკეთესო თვისებების მქონე არსება. მას აქვს გონება, ნებისყოფა და აზროვნება. ამასთან ერთად, მას სუსტი მხარეებიც აქვს, რომლებიც სუ-ლიერ სფეროში არსებობს. ადამიანისთვის სულიერი სიწმინ-დე ისევე მნიშვნელოვანია, როგორც სხეულის სიჯანსაღე, რადგანაც ის ხელს უწყობს ჭკუის განვითარებას და ქცევე-ბის კეთილშობილებას. როდესაც ამ ორ შემადგენელს შორის წონასწორობა ირღვევა, ადამიანმა, შესაძლოა, წარმოდგე-ნა დაკარგოს იმაზე, თუ სად არის ჭეშმარიტება და სიკეთე და სად —ბოროტება. ანუ თუ ადამიანს მცირე ასაკიდან არ ვუჩვენებთ ჭეშმარიტი რწმენის გზას, მაშინ ის უმეცრებაში ჩავარდება. სწორედ ეს გახდა აღზრდის აუცილებლობისა და ადამიანის ცხოვრებაში ორიენტირის მითითების მიზეზი.

მაგრამ უნდა გვახსოვდეს, რომ ადამიანის აღზრდა უწყვე-ტი და ხანგრძლივი პროცესია, რომელიც ითხოვს ცოდნასა და მოთმინებას, თუ გვინდა, რომ ჩვენ შემდეგ ჰარმონიული და გაწონასწორებული თაობა დავტოვოთ, ჩვენი გეგმები და პროგრამები ამ ამოცანის შესრულებისკენ უნდა მივმარ-თოთ. ამ მიზნის უგულებელყოფა, შესაძლოა, საზოგადოების დეგრადაციის, გადაშენების მიზეზი გახდეს.

წიგნის შესავალი ნაწილი შემდეგი ძვირფასი ჰადისით მინდოდა დამემთავრებინა:

*„ყველაზე მადლმოსილი ფულია ის, რომელსაც ადამიანი თავისი ოჯახისთვის ხარჯავს. ვინ შეიძლება იმ ადამიანზე კეთილისმქმნელი და ბრძენი იყოს, რომელიც თავის შვილებს ტანსაცმლით და საკვებით უზრუნველყოფს, არ აიძულებს მათ სხვისი დახმარების საჭიროებას“. (საჰიჰი მუსლიმი, ტ. 3. გვ. 188)*



# ოჯახური ურთიერთობები

## *1. ოჯახი და მისი მნიშვნელობა*

ოჯახი, რომელიც წარმოიქმნება ურთიერშეთანხმებამდე მისულ, მამაკაცსა და ქალს შორის ქორწინების შედეგად, წარმოადგენს საზოგადოების უმცირეს ერთეულს. ისლამში ოჯახურ კერას და მის ბედნიერებას უაღრესად დიდი მნიშვნელობა ენიჭება:

وَمِنْ آيَاتِهِ أَنْ خَلَقَ لَكُم مِّنْ أَنفُسِكُمْ أَزْوَاجًا لِّتَسْكُنُوا إِلَيْهَا وَجَعَلَ بَيْنَكُم مَّوَدَّةً وَرَحْمَةً إِنَّ فِي ذَلِكَ لَآيَاتٍ لِّقَوْمٍ يَتَفَكَّرُونَ

***„მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ თქვენგანვე გააჩინა თქვენი მეწყვილე, რათა იპოვოთ მასში სიმშვიდე, დაგიდგინათ ერთმანეთში სიყვარული და მოწყალება. უეჭველად, ამაში სასწაულებია მოაზროვნე ხალხთათვის“.*** *(რუმი, 30/21)*

ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„შეერთდით ქორწინებით, გამრავლდით, ვინაიდან განკითხვის დღეს ვიამაყებ იმით, რომ სხვა თემებთან შედარებით მეტნი იქნებით“. (ფათჰულ-ქებირი, ტ.2. გვ. 38)*

მეუღლეების არჩევის დროს უპირატესობის მინიჭებასთან დაკავშირებით, ალლაჰის შუამავალი ﷺ ჩვენ ყურადღებას შემდეგი ასპექტებისკენ მიმართავს:

*„ცოლს ირჩევენ ოთხი თვისების მიხედვით: ქონება, წარმომავლობა, სილამაზე და ღვთისმოშიშობა. აირჩიე ღვთისმოშიში ცოლი და ბედნიერი იქნები“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ. 1, ჰადისი ნ. 363, ფეთჰულ-ქებირი, ტ. 2, გვ. 38.)*

აქ მინდა შევეხო ერთ საკითხს: ისლამურ ოჯახში მისი თავკაცი მამაკაცია. მისი ავტორიტეტი და გავლენა ვრცელდე-

ბა ეკონომიკურ, რელიგიურ და საზოგადოებრივ წესზეც კი. დედის როლი კი უფერული და შეუმჩნეველია. ოჯახის ეკონომიკაში საკუთარი წვლილის მიუხედავადაც კი, ქალი დამოკიდებულ არსებად დარჩენას აგრძელებს. ის შვილებთან ერთად ცხოვრებას მდგომარეობისადმი მორჩილებით ატარებს, არ შეუძლია სრულად დაეხმაროს მათ პიროვნებებად ჩამოყალიბებაში“.

რაც შეგვეხება ჩვენ, ამ თვალსაზრისს სრულიადაც არ ვიზიარებთ. ჩვენ მცნებას „ავტორიტარულობა“ სულ სხვანაირად განვსაზღვრავთ. ვფიქრობთ, რომ ეს მცნება, რომელიც ისლამურ ოჯახში არსებობს, სრულიადაც არ ნიშნავს ოჯახის წევრებზე გადამეტებულ ზეწოლას და მათთვის ხმის უფლების წართმევას. ოჯახის თავკაცის ფუნქციასა და მისი, როგორც ლიდერის, როლს, ჩვენ განვიხილავთ, როგორც წარმმართველის, ხელმძღვანელის დანიშნულებას. თვით ოჯახში კი მის წევრებს შენარჩუნებული აქვთ ხმის უფლება. ამ ოჯახური საბჭოს მამა მისი თავმჯდომარეა, რომელიც არა ჩამხშობი, არამედ მისი საქმიანობის მაკოორდინირებელი და განმახორციელებელია. მუსლიმური ოჯახისთვის კატეგორიული ბრძანებაა ქალებისა და ბავშვების მიმართ კეთილად და მოწყალედ მოპყრობა. ვფიქრობთ, რომ სწორედ ასეთ სისტემაზე დაყრდნობა ინარჩუნებს ამ ტიპის ოჯახის სტრუქტურას, არ აძლევს მას გახლეჩვის საშუალებას, რაც შესაძლებელს ხდის საუკუნეების მანძილზე მისი მთლიანობისა და ცხოველმყოფელობის შენარჩუნებას. ზოგიერთი უმეცარი მშობლის არასწორი ქცევა და მცდარი პოზიცია არ შეიძლება სისტემის მცდარობის დამადასტურებელი იყოს. იმასთან ერთად, რომ ჩვენი წეს-ჩვეულებების და ტრადიციების მიხედვით, მამა ოჯახის თავკაცია, ხოლო დედა—მისი უახლოესი მრჩეველი, მრავალ ოჯახში ქალი უშუალო მონაწილეობას იღებს ჭეშმარიტების გზაზე შვილების დაყენებაში.

ისლამში არის ძალიან ბევრი დებულება, რომელიც ოჯახურ ურთიერთობებს ეხება. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

---

عَاشِرُوهُنَّ بِالْمَعْرُوفِ فَإِن كَرِهْتُمُوهُنَّ فَعَسَى
أَن تَكْرَهُواْ شَيْئاً وَيَجْعَلَ اللّهُ فِيهِ خَيْراً كَثِيراً

***„მოეპყარით მათ (თქვენ ცოლებს) ღირსეულად. თუ თქვენ ისინი გძულთ, იქნებ გძულდეთ რამე, ალლაჰს კი დიდი სიკეთე ჩაედოს მასში“.*** *(ნისა, 4/19)*

ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავის გამოსათხოვარ ქადაგებაში კაცობრიობას შემდეგი განუცხადა:

***„ჩემო თემო! მოეპყარით ქალებს სულგრძელად და სიკეთით, რადგანაც ისინი თქვენ დაქვემდებარებაში არიან. ნებადართულზე მეტად მათი კონტროლის უფლება არ გაქვთ. გარდა იმისა, თუ ქალი მრუშობს. იცოდეთ მაინც, რომ ისევე როგორც თქვენ გაქვთ უფლებები ქალებზე, ასევე ქალებსაც აქვთ უფლებები თქვენზე. ქალებმა თავიანთი ღირსება უნდა დაიცვან და არ დაუშვან თქვენი ნებართვის გარეშე თქვენთვის უსიამოვნო პირების თქვენ სახლში ყოფნა, ეს არის თქვენი უფლება მათ წინაშე. ხოლო მათი უფლებები თქვენ წინაშე მდგომარეობს იმაში, რომ მათ კარგად ჩააცვათ და გამოკვებოთ“*** *(რიაზუს-სალიჰინ, ტ. 1, ჰადისი ნ. 274)*

მუავიე ბინ ჰაიდას მიერ გადმოცემულ სხვა ჰადისში ნათქვამია, რომ მასსა და წმინდა შუამავალს ﷺ შორის შემდეგი დიალოგი შედგა: „ალლაჰის შუამავალო, როგორია ჩვენი ქალების უფლებები?“ და, აი, რა ბრძანა პასუხად უკეთილშობილესმა მუჰამმედმა ﷺ:

*„გამოკვებე ის იგივე საჭმლით, რასაც თვითონ მიირთმევ. მის ტანსაცმელს ისეთივე ყურადღება მიაქციე, როგორც შენ საკუთარს. არ გაარტყა ქალს სახეში. არ აგინო და არ შეურაცხყო იგი. როდესაც მასზე ნაწყენი საწოლში მისგან განცალკევებით დაწოლას გადაწყვეტ, ეს მხოლოდ შენ სახლში გააკეთე“. (რიაზუს-სალიჰინ, ჰადისი ნ. 275)*

ალლაჰის შუამავალს ﷺ ეკუთვნის შემდეგი სიტყვები:

*„მუსლიმებს შორის ყველაზე სრულყოფილნი ისინი არიან, რომლებსაც მორალის ყველაზე მაღალი ხარისხი აქვთ,*

*ხოლო თქვენ შორის ყველაზე მადლმოსილნი ისინი არიან, რომლებსაც ქალისთვის ბედნიერება და სიკეთე მოაქვთ“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ.1, ჰადისი 6. 276)*

*„მამაკაცები, რომლებიც ქალებზე ხელს აღმართავენ, ღვთისნიერნი არ არიან“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ.1, ჰადისი 6. 277)*

მოყვანილი ღვთიური ბრძანებულებებიდან და რეკომენდაციებიდან ჩვენთვის სრულიად ნათელია, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ შეგვახსენებს, ქალების უფლებებს შესაფერისი პატივი ვცეთ, მოგვიწოდებს ვიცხოვროთ თანხმობით, მშვიდობასა და სიყვარულში, ასევე გვირჩევს, თავი შევიკავოთ ისეთი ნაბიჯებისგან, რომლებიც ჩვენი ოჯახების ერთიანობას ზიანს მიაყენებს.

ყოველგვარი ეჭვის გარეშე, საზოგადოების ძირითადი ერთეული არის ოჯახი, რომელიც მისთვის დამახასიათებელი წესებით უზრუნველყოფს კაცობრიობის მოდგმის გაგრძელებას. ბედნიერი, სრული სიმშვიდის, ოჯახური კერის არსებობის პირობად გვევლინება, უპირველეს ყოვლისა, ურთიერთნდობა და ერთმანეთის უფლებების პატივისცემა. ნამდვილად, რამდენადაც მეუღლეთა ურთიერთდამოკიდებულებაში მიჯაჭვულობის, ურთიერთსიყვარულის, ერთგულების, პატივისცემის, ნდობის გრძნობები არსებობს, იმდენად მყარია ოჯახი. აქედან გამომდინარეობს დასკვნა: რამდენადაც საზოგადოება მყარი ოჯახებისგან შედგება, იმდენადვე იქნება ის ძლიერი.

წესრიგი ოჯახში საზოგადოებრივი წესრიგის გარანტიაა. ისეთი გრძნობები ხომ, როგორებიცაა, ალლაჰის, ახლობლის, სამშობლოს სიყვარული, ხალხის წეს-ჩვეულებებთან და ტრადიციებთან თანაზიარობის გრძნობა პირველად სწორედ ოჯახში შეისისხლხორცება. განვითარების გზაზე მდგარი ბავშვის ყველაზე პირველი და მთავარი სკოლა ეს არის მისი მშობლიური ბუდე. ის რაც ბავშვმა თავის ოჯახში დაინახა მოისმინა და ისწავლა, მის გულსა და მეხსიერებაში მთელი დარჩენილი სიცოცხლის განმავლობაში მყარად სახლდება.

ჩვენი რელიგია ოჯახური კერის შექმნის მიზნით, ახალისებს ქორწინებას. ამასთან დაკავშირებით წმინდა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„ქორწინება ოჯახური კერის შესაქმნელად—ეს ჩემი სუნნეთია“ (თეჯრიდი-სარიჰი, ტ. 11. ჰადისი ნ. 1786)*

ის ასევე შეგვახსენებს, ქორწინების შემდეგ, ჰარმონიასა და თანხმობაში ცხოვრების, მოყვარული მეუღლეების მხრიდან ერთმანეთის მიმართ მოთმინებისა და შემწყნარებლობის გამოჩენის აუცილებლობას. *„რეკომენდაციას გაძლევთ, კეთილად მოექცეთ ქალებს“*-ბრძანებს წმინდა შუამავალი ﷺ. ის მუდმივად ახსენებდა ქმრების წინაშე ცოლების პასუხისმგებლობის შესახებ და მათ თავიანთი უბიწოების შენარჩუნებისკენ მოუწოდებდა.

ჩვენი რელიგია დიდ მნიშვნელობას ანიჭებს მყარ ოჯახურ კერას და ქორწინების გაწყვეტას მწვავე აუცილებლობის გარეშე არ მიესალმება. მას სურს, რომ საქორწინო კავშირი მამაკაცისა და ქალის მთელი სიცოცხლის განმავლობაში გრძელდებოდეს. წმინდა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„შარიათით დაშვებულ საქმეთაგან ალლაჰისთვის ყველაზე უსიამოვნო მეუღლეთა გაყრაა“. (რჩეული ჰადისები, მესამე წიგნი, ჰადისი ნ. 86)*

ისლამში სიყვარულზე, პატივისცემაზე, ურთიერთგაგებაზე დამყარებული ქორწინება მეუღლეთა მხრიდან ერთმანეთის მიმართ ღალატს გამორიცხავს. ისლამში უმთავრეს ეთიკურ წესებს წარმოადგენს მორალის ნორმებში საკუთარი თავის დაჭერისა და საკუთარი ვნებების მართვის უნარი, ასევე ზრუნვა ბავშვების უსაფრთხოებაზე. ამიტომ კატეგორიულად იკრძალება მრუშობა და არაკანონიერი თანაცხოვრება.

ჩვენ ვალდებულნი ვართ, შვილებს საუკეთესო მაგალითები ვუჩვენოთ იმისათვის, რომ მათ ბედნიერი და წარმატებული ოჯახი ანუ ბედნიერი ხვალინდელი საზოგადოება შექმნან. წარმატებულნი უნდა ვიყოთ იმაში, რომ ჩვენი ცხოვრების წესით, ჩვენი ქცევებით მყარი, ბედნიერი ოჯახური კერის დემონსტრირება მოვახდინოთ და მათ მისი შენე-

ბა ვასწავლოთ. ჩვენ მაგალითი უნდა ვუჩვენოთ მათ, რომ ოჯახური კერა— ეს ტყვეობა და ციხე კი არა, არამედ აყვავებული ვარდნარია.

## *2. ურთიერთობები ოჯახში*

ადამიანი ამ სამყაროში იმ მამაკაცისა და ქალის კავშირის შედეგად მოდის, რომლებიც მისი მშობლები არიან. მისი თვალი ახელას ოჯახურ ბუდეში იწყებს. სწორედ მისი მშობლების, ხოლო შემდეგ ოჯახის სხვა წევრები ხდებიან ის პირები, რომლებსაც ის პირველად ხედავს, უსმენს, გაიცნობს და რომლებთანაც ურთიერთობებს ამყარებს.

ოჯახში ადამიანი თავისი ხასიათის არსს იძენს. თავიდან ადამიანი მისი უახლოესი ადამიანების ქცევებისა და ნაბიჯების გადაღებას ახდენს. მისთვის ოჯახური კერა სწავლა-აღზრდის პირველი სკოლაა. ბავშვი ოჯახში პირველად შეიცნობს ცხოვრებისეულ წესებს, სიყვარულს, პატივისცემას, აგროვებს ერთობლივი მუშაობის გამოცდილებას, ოჯახის წევრებთან ერთად სიხარულსა და სიმწარეს განიცდის. შიგაოჯახურ ურთიერთობებში არსებობს გულითადობა, გულწრფელობა. ოჯახის ყველა წევრი ერთმანეთს თბილად და გულითადად ექცევა. მათ შორის არ არის ისეთი ოფიციალურობა, როგორც სამსახურში. ურთიერთობების აწყობა ხდება სიყვარულისა და პატივისცემის საფუძველზე, ხოლო დარიგება და მითითება ცირკულარების სახით კი არ გამოიცემა, არამედ ზეპირად გამოითქმება. რაიმე ინციდენტის შემთხვევაში ოჯახის წევრები ერთმანეთის გრძნობების თანამოზიარენი ხდებიან. ყველა ურთიერთობა ფორმირდება და ვითარდება ცხოვრების წესზე დამოკიდებულებით. ოჯახის ყველა წევრი, რომლებიც ერთმანეთთან მიმართებაში ვალდებულებებს თავიანთი ძალების მიხედვით ასრულებენ, იძულების გრძნობას არ განიცდიან.

ბავშვი ოჯახში ყმაწვილი ხდება. შემდეგ, როდესაც ამის დრო დადგება, ის ქორწინდება. ქორწინება ახალ ნათესავებთან ურთიერთობების აწყობის საბაბი ხდება. ასეთნაირად, ადამიანუ-

რი ურთიერთკავშირების წრე ფართოვდება. მიუხედავად იმისა, რომ ნათესავებთან ურთიერთობებში ფორმები და როლები რამდენადმე განსხვავებულ სახეს იძენს, მთლიანობაში ეს ურთიერთობები ისევე გრძელდება, როგორც ოჯახის შიგნით.

უეჭველად, რამდენადაც მყარ საფუძველს ემყარება ოჯახი, მით უფრო ხანგრძლივად იარსებებს მასში სიყვარულის, პატივისცემის, ნდობისა და ერთგულების ატმოსფერო. ასეთი ოჯახი საზოგადოების ბედნიერების წყაროა, ვინაიდან ეს უკანასკნელი ოჯახებისგან შედგება. ამასთან დაკავშირებით, გადაჭარბებული არ იქნება ნათქვამი, რომ წესრიგი ოჯახში, საზოგადოებაში სიმშვიდისა და წესრიგის ყველაზე უცილობელი გარანტიაა.

წმინდა ყურანის სხვადასხვა აიათებში ნაბრძანებია, რომ მშობლებს კეთილად და სიყვარულით მოვეპყროთ. ზუსტად ასევე მშობლები პასუხიმგებლებად ითვლებიან საკუთარი შვილების კარგ აღზრდაზე და იმაზე, რომ გათვითცნობიერებულნი იყვნენ ყველა მათ მიწიერ ცოდნაზე. სიმშვიდე ოჯახში უზრუნველყოფილი იქნება მხოლოდ ყველა იმ ვალდებულების შესრულების პირობით, რომლებიც მამაკაცსა და ქალს აკისრიათ. ეს ხელს შეუწყობს იმასაც, რომ ოჯახის შიგნით ურთიერთობები გულწრფელი, გულითადი და ჰარმონიული გახდება. ამას ხომ ბავშვის ფსიქიკური და სულიერი განვითარებისთვის უდიდესი მნიშვნელობა აქვს. აი, რატომ უნდა მივაქციოთ განსაკუთრებული ყურადღება ოჯახის წევრებს შორის, ასევე მშობელსა და შვილს შორის ურთიერთობას. რადგანაც ოჯახის საძირკველს მამაკაცი და ქალი შეადგენენ, თითოეულმა მათგანმა უნდა იცოდეს ის უფლებები და მოვალეობები, რომლებიც მათ აკისრიათ და ასევე პასუხისმგებლები იყვნენ მათ შესრულებაზე.

## *3. ერთმანეთთან მიმართებაში ქორწინებაში მყოფი მამაკაცისა და ქალის მოვალეობები.*

არსებობს თითოეული იმ მეუღლის მთელი რიგი უფლებები და მოვალეობები, რომლებიც მათ მიერ შექმნილი ოჯახის

მთავარი წევრები არიან. ისლამში მეუღლეებზე დაკისრებული განსაკუთრებული პასუხისმგებლობა, ამ კავშირში არის ალლაჰის მიერ განსაზღვრული და ჩვენი საყვარელი შუამავლის ﷺ მიერ აღწერილი საზღვრები, რომელთა დარღვევა დაუშვებელია. სწორედ ამიტომ ისლამში საქორწინო კავშირს უწოდებენ „ჰუდუდულლაჰ“ (ალლაჰის მიერ დაწესებული საზღვრები), რაც ნიშნავს ქორწინებაში ყოფნას თვით უზენაესი ალლაჰის მიერ შემოხაზულ საზღვრებში. ქორწინება არ არის მხოლოდ მოვლენა, რომელიც ორ ადამიანს შორის ხდება. ქორწინება აყალიბებს მომავალი ოჯახის საფუძველს, ხოლო ოჯახი საზოგადოების ძირითადი ღერძია. ოჯახის ბედნიერება და სიმშვიდე პირდაპირ არის დაკავშირებული იმ მეუღლეთა ურთიერთსიყვარულისა და ურთიერთნდობის გრძნობებთან, რომლებიც თავის მხრივ დამოკიდებულნი არიან უზენაესი ალლაჰის მიერ დაწესებული, ადამიანის უფლებების საზღვრების დარღვევის აკრძალვის დაცვაზე.

ჩვენს რელიგიაში უმცირეს წვრილმანებამდეც კი მეუღლეთა ყველა უფლება და მოვალეობა განსაზღვრულია იმ მიზნით, რომ ცოლ-ქმარმა ოჯახი შეინარჩუნოს და სიმშვიდეში იცხოვროს. მოვიყვანთ ალლაჰის შუამავლის ﷺ რამდენიმე ჰადისს, რომლებიც ამ თემის არსს საუკეთესო სახით გამოხატავს.

*„არავის ჰქონდეს ბოღმა საკუთარი მეუღლის მიმართ, რადგანაც მას მისთვის უსიამოვნო ხასიათის თვისებებთან ერთად, სასიამოვნო თვისებებიც აქვს“.*

*„ცოლს ირჩევენ ოთხი თვისების მიხედვით: შეძლება, წარჩინებული გვარი, სილამაზე და ღვთისმოშიშობა. აირჩიე ღვთისმოშიში ცოლი და მაშინ ალლაჰი შენს ქონებას გაზრდის და გაამრავლებს“.*

*„თქვენ შორის ყველაზე ღვთისნიერი—მაღალი ზნეობის პატრონია. თქვენ შორის ყველაზე კეთილისმქმნელი ის არის, ვინც ქალებს კეთილად ეპყრობა“.*

*„ადამიანებისთვის ყველაზე მძიმე—განკითხვის დღეს, ყველაზე ცუდია ის ადამიანი, ვინც მეუღლის საიდუმლოებებს გასცემს და ჭორებს ავრცელებს“.*

*„ალლაჰის სახელით დახარჯულად ითვლება ფული, რომელიც გაცემულია მონის გასათავისუფლებლად, გამოუვალ სიტუაციაში მყოფი გაჭირვებულის დასახმარებლად, ასევე ოჯახის წევრების შესანახად. მიზღვევის თვალსაზრისით, ყველაზე კარგ საქმედ ოჯახის წევრების საჭიროებისთვის ფულის დახარჯვა ითვლება".*

*„საკუთარი მოვალეობების უგულებელჰყოფა საკმარისია იმისთვის, რომ შესცოდოთ".*

*„ის, ვინც ცილს სწამებს და ცოლის შესახებ ქმრისთვის ცუდი სიტყვები მიაქვს, ჩვენ რიგებში ვერ იქნება".*

*„ისინი, რომლებიც საკუთარ ცოლებზე ხელს აღმართავენ, ეჭვგარეშეა, რომ კეთილისმქმნელი ადამიანები არ არიან. მიწიერი ცხოვრება—ეს არის სიმდიდრე, ქონება, ხოლო მისი ყველაზე მადლმოსილი მონაპოვარი არის მეუღლე, რომელიც საკუთარ ქმარს მარადიულ ცხოვრებასთან დაკავშირებულ საკითხებში ეხმარება".*

*„ქალი, რომელიც არა საკუთარი ქმრისთვის, არამედ უცხო მამაკაცებისთვის იკაზმება და ქუჩაში გამოდის, განკითხვის დღეს შავბნელი წყვდიადივით იქნება".*

*„მიწიერი ცხოვრება მადლი და სიკეთეა, მაგრამ მასში ყველაზე მადლიანი ღვთისმოშიში ქალია".*

*„არის ოთხი თვისება, რომელთა მფლობელებსაც ორივე სამყაროს სიკეთე მიეცემათ: ეს არის—მადლიერი გული, ალლაჰისთვის ქება-დიდების აღმვლენი ენა, გაჭირვებისა და უბედურების ამტანი სხეული, ასევე ქალის უნარი არ უღალატოს საკუთარ ქმარს და არ მიაყენოს ზარალი მის ქონებას".*

*„როდესაც ქმარი ცოლს მეუღლის სარეცლისკენ მოიხმობს, მან მისი სურვილი უნდა შეარულოს მაშინაც კი, თუ ამ დროს საჭმელს ამზადებს".*

*„ცოლი ქმრის კერისა და სახლის მცველია, ის პასუხისმგებელია მათზე, რომლებიც მისი ზედამხედველობის ქვეშ იმყოფებიან".*

*„თუ ქალი დღეში ხუთჯერ ნამაზს ასრულებს, რამაზნის თვეში მარხულობს, საკუთარ თავს უცხოებისგან იცავს, ემორჩილება საკუთარ ქმარს, მაშინ მას ეტყვიან: „შედი სამოთხეში სასურველი კარიდან“.*

*„თითოეული მუსლიმი ქალი, რომლითაც მისი ქმარი კმაყოფილია, გარდაცვალების შემდეგ სამოთხეში შევა“.*

*„ალლაჰის შუამავალი ოთხ რამეს მიესალმება: ხელების შეღებვას ინით, ნელსაცხებლების გამოყენებას, კბილების მისვაქით გაწმენდასა და ქორწინებას“*

*„თუ ქალი არასავალდებულო მარხვას ქმრის ნებართვის გარეშე ასრულებს, ეს მარხვა სასიკეთო არ იქნება. ასევე ცოლს ქმრის ნებართვის გარეშე ოჯახში ვინმეს მიღება არ შეუძლია“.*

*„ვფიცავ ალლაჰს, თუ ქალი ქმრის წინაშე საკუთარ მოვალეობებს სრულად არ ასრულებს, ბღალავს რა მის უფლებებს, მაშინ ის ითვლება გამჩენის წინაშე საკუთარი ვალის არშემსრულებლად“.*

ამ ძვირფასი ჰადისებიდან გამომდინარე, ერთმანეთის მიმართ მეუღლეთა უფლებები მოვალეობები და პასუხისმგებლობა შესაძლებელია შემდეგი სახით განვავრცოთ:

### *ა) ქმრის მოვალეობები*

1. მამაკაცი, რომელიც ალლაჰის დანიშნულების მიხედვით ცოლს ცხოვრების თანამგზავრად აირჩევს, ვალდებულია ქორწინებაში მისი ღირსეული არსებობა უზრუნველყოს, რათა ის არავის დახმარებას საჭიროებდეს.

2. მამაკაცი ვალდებულია საკუთარი შვილები შეინახოს და მათ მფარველობა გაუწიოს.

3. მას უნდა უყვარდეს და პატივს სცემდეს საკუთარ მეუღლეს და მიჯაჭვული იყოს საკუთარ სახლზე.

4. მან მეუღლეს უნდა აგრძნობინოს, რომ მას ენდობა და უსაფუძვლო ეჭვებისგან თავი შეიკავოს.

5. მამაკაცმა, უცხოთა მიერ საკუთარ მეუღლეზე ნათქვამ სიტყვებზე დაყრდნობით, ნაჩქარევი დასკვნები არ უნდა გააკეთოს (თუ მას არ აქვს ნამდვილი მტკიცებულება).

6. მამაკაცი წვრილმანების გამო საკუთარ მეუღლეზე არ უნდა განაწყენდეს.

7. ის თავაზიანად უნდა მოექცეს საკუთარი მეუღლის ნათესავებს და მათზე ცუდი სიტყვები არ ილაპარაკოს.

8. მამაკაცმა ცოლ-ქმრული ურთიერთობების ინტიმური მხარეები საჯარო არ უნდა გახადოს.

9. ის საკუთარი ცოლის ცემით არ უნდა დაკავდეს და არაფრის გამო ის არ უნდა გაანაწყენოს.

აი, რა არის ნათქვამი ამასთან დაკავშირებით: „ქმარი დასჯას დაექვემდებარება, თუ ის ცოლის დარიგების მიზნით, დაშვებულის საზღვრებს გადააბიჯებს, მიაყენებს მას ზიანს და დაასახიჩრებს, გამოიწვევს რა მასში ტკივილის გრძნობას“.

არის ზოგიერთი შემთხვევა, როდესაც აღზრდის მიზნით ნებადართულია ცოლზე ხელის აღმართვა, მისი სხეულისთვის ზიანის მიუყენებლად.

-ცოლის უარი საკუთარი მოვალეობების შესრულებაზე.

-შარიათით დაუშვებელი ურთიერთობები;

-სახლგარეთ დროის გატარება ქმრის თანხმობის გარეშე;

-ქმრის ქონების გაფლანგვა.

ასეთი გარემოებების დროსაც კი ქმარს უფლება არ აქვს ცოლზე ხელი მაშინვე აღმართოს. თავდაპირველად მას დარიგება უნდა მისცეს, პრობლემის მშვიდობიანად მოგვარებას შეეცადოს, შემდეგ ის მკაცრად გააფრთხილოს, საკუთარი წყენა და უკმაყოფილება გამოხატოს. თუ ესეც საჭირო შედეგს არ გამოიღებს, ქმარს შეუძლია ცოლი მსუბუქად დასაჯოს. თუმცა, თუ მან იცის, რომ მსუბუქი წკიპურტი მას გონზე ვერ მოიყვანს, ეს არ უნდა გააკეთოს. ვინაიდან მიზანი მდგომარეობს არა იმაში, რომ ქალზე ხელი აღმარ-

თოს, არამედ იმაში, რომ ის გონზე მოიყვანოს და სწორი გზა უჩვენოს. წინააღმდეგ შემთხვევაში ეს ძალადობად და ქალის შევიწროებად ჩაითვლება. მაშინაც კი, თუ ქალის დანაშაული ოფიციალურ ინსტანციებამდე იქნება მიტანილი, ქმარს უფლება არ აქვს საკუთარ ცოლზე ხელი აღმართოს.

### *ბ) ცოლის მოვალეობები*

1. ცოლს ქმარი უნდა უყვარდეს და პატივს სცემდეს, დაიცვას თავისი უმანკოება და თავი აარიდოს ისეთ ქცევებს, რომლებიც ქმარში ეჭვებს იწვევს.

2. ცოლმა მეურვეობა უნდა გაუწიოს ქმარს, შვილებს, ყურადღება მიაქციოს სახლს და დაიცვას საშინაო ქონება.

3. ქმრის ნათესავებს დელიკატურად და პატივისცემით უნდა მოექცეს.

4. ქალი უნდა მოერიდოს მფლანგველობას, რომელსაც შეუძლია, ქმარი რთულ მდგომარეობაში ჩააყენოს. მან ქმრის ნებართვის გარეშე ფული არ უნდა დახარჯოს;

5. ქალმა ცოლის მოვალეობები უნდა შეასრულოს, ყოველთვის სუფთა, აკურატული და მოვლილი იყოს.

6. ქალი დამყოლი უნდა იყოს და არავითარ შემთხვევაში თავნება და ჯიუტი;

7. ქალი ზენობრივი კუთხით, გარეგნული იერით, ალლაჰისადმი მსახურებით, შვილებისთვის მისაბაძი ნიმუში უნდა იყოს.

8. ქალმა საკუთარი თავი არ უნდა აამაღლოს და ქმარი არ უნდა დაამციროს.

ახლა კი, მას შემდეგ, რაც მეუღლეთა ურთიერთვალდებულებები ჩამოვთვალეთ, გვინდა ახალდაქორწინებულთა ყურადღება განსაკუთრებით იმ, რამდენიმე ასპექტს მივაპყროთ, რომელთა ცოდნა მათთვის სასრგებლო იქნება.

### გ) რეკომენდაციები ახალდაქორწინებულთათვის

1. მყარი, ჯანსაღი ოჯახი ეფუძნება ოთხ მთავარს: სიყვარული, პატივისცემა, ნდობა, შემწყნარებლობა. ამ საფუძველთაგან ერთ-ერთის დარღვევას შეუძლია, ოჯახური კერის საძირკველი შეარყიოს. ამიტომ ყურადღება მიაქციეთ იმას, რომ ეს ოთხი საფუძველი, რომელიც თქვენი ოჯახური კერის მთავარ ღერძს შეადგენს, მყარი იყოს.

2. მოექეცით ერთმანეთს სიყვარულითა და გაგებით. იყავით ერთმანეთთან თბილნი და გულწრფელნი. იყავით შემწყნარებელნი ერთმანეთის ნებსით თუ უნებლიე შეცდომების მიმართ. არ ეძებოთ ერთმანეთში შეცდომები, არ გააკეთოთ ურთიერთბრალდებები, ვინაიდან ამას მეუღლეთა შორის ნდობის დარღვევა შეუძლია.

3. არ უგულებელჰყოთ თქვენი ცოლ-ქმრული მოვალეობები, როდესაც ჯანმრთელნი ხართ. ფიზიკურ და სულიერ დაუკმაყოფილებლობას შეუძლია ერთმანეთს დაგაშოროთ.

4. არ გაუმხილოთ თქვენი საიდუმლოებები უცხო ადამიანებს. არ იაროთ, ნებისმიერი მიზეზით, რჩევების მისაღებად თქვენს მშობლებთან. შეეცადეთ, თქვენს ოჯახში წამოჭრილ პრობლემებს გონივრულად მიუდგეთ და თქვენ თვითონ გადაწყვიტოთ.

5. არ დაივიწყოთ თქვენი განსაკუთრებული დღეებისა და თარიღების აღნიშვნა. აჩუქეთ ერთმანეთს საჩუქრები და სუვენირები, რომლებიც თქვენ ოჯახურ ბიუჯეტს ზარალს არ აყენებს. ეს თქვენ სიყვარულს გაამყარებს.

6. შეხვდით ერთმანეთს ალერსიანად, სამსახურიდან დაბრუნებულმა, ზღურბლიდან თქვენი პრობლემების გაზიარება არ დაიწყოთ.

7. მშობლების ან ვინმეს თანდასწრებით ერთმანეთი არავითარ შემთხვევაში გააკრიტიკოთ. კრიტიკის დროს კი ერთმანეთის დამცირებამდე და შეურაცხყოფამდე არ დაეშვათ.

8. არ აიძულოთ შინაურები საათობით ვახშამზე გელო-

დონ. იმ შემთხვევაში თუ ყოვნდებით, მათ ამის შესახებ აუცილებლად აცნობეთ. ვახშამზე დაგვიანების შემთხვევაში მეუღლეს პატიება თხოვეთ და დაგვიანების მიზეზის შესახებ მოუყევით.

9. არ იყიდოთ რამე და არ დახარჯოთ ფული ერთმანეთისგან დაფარულად. თქვენი სურვილების რეალიზაციას მომავალი შენაძენის ერთობლივი განხილვით შეეცადეთ. არ იყიდოთ თავად და არ აიძულოთ სხვები იმის ყიდვით, რაც თქვენი ოჯახის ბიუჯეტს არ ძალუძს. ზეწოლა, იძულება, ასევე ჩხუბი, შესაძლოა, განაწყენების მიზეზი გახდეს.

10. სიყვარული და პატივისცემა, რომელსაც ერთმანეთის მიმართ იჩენთ, თითოეული თქვენგანის ოჯახის მიმართაც გამოავლინეთ. ყველაფრისადმი სიყვარულითა და პატივისცემით მიდგომა გააძლიერებს ერთიანობას, სოლიდარობას, ორივე მეუღლეში დაცულობის გრძნობას.

11. ეცადეთ, ერთმანეთის წინაშე აკურატული და მოვლილი იყოთ. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„როდესაც სახლში ბრუნდებით (შორეული მოგზაურობიდან), ღამით, გაფრთხილების გარეშე სახლში არ შეხვიდეთ. დაე, თქვენმა მეუღლემ მოასწროს თმის დავარცხნა, აუცილებელი სისუფთავისა და წესრიგის დამყარება“ (რჩეული ჰადისები, ჰადისი 99)*

12. გამოიჩინეთ პატივისცემა ჩვენი რელიგიის მიმართ, ასევე ერთმანეთის შეხედულებისა და თვალსაზრისის მიმართ. ეს გაზრდის თქვენი შვილების მიჯაჭვულობას ღვთისმსახურებებისა და სულიერი ფასეულობებისადმი.

13. მცირე უთანხმოებას დიდ სკანდალებად ნუ გადააქცევთ. არ დაივიწყოთ დიდი ხანძრები მცირე ნაპერწკლებიდან ჩნდება.

14. ოჯახურ საქმეებში ერთმანეთს დაეხმარეთ. არ თქვათ: „განა ვალდებული ვარ, სახლშიც ვიშრომო და სამუშაო ადგილზეც?“ დახმარებამ, რომელსაც თქვენ მეუღლეს, მისი თხოვნით, უწევთ, თქვენში ღირსების შეურაცხყოფის გრძნობა არ უნდა გამოიწვიოს.

თქვენ ერთობლივი ცხოვრების ისეთ წესს უნდა მიე-მხროთ, რომელიც დამყარებულია სიყვარულზე, პატივის-ცემაზე, ნდობაზე, შემწყნარებლობასა და თავგანწირვაზე. ეს ნაწილი გვინდა დავასრულოთ ალლაჰის წიგნის—ყურა-ნის წმინდა აიათებით. ისინი ასე ჟღერს:

وَالْمُؤْمِنُونَ وَالْمُؤْمِنَاتُ بَعْضُهُمْ
اَوْلِيَاءُ بَعْضٍ يَاْمُرُونَ بِالْمَعْرُوفِ وَيَنْهَوْنَ عَنِ الْمُنْكَرِ
وَيُقِيمُونَ الصَّلٰوةَ وَيُؤْتُونَ الزَّكٰوةَ وَيُطِيعُونَ اللّٰهَ
وَرَسُولَهُ اُولٰئِكَ سَيَرْحَمُهُمُ اللّٰهُ اِنَّ اللّٰهَ عَزِيزٌ حَكِيمٌ

***„მორწმუნე კაცები და მორწმუნე ქალები ერთმანეთის დამხმარენი არიან. უბრძანებენ ერთმანეთს სიკეთეს და უკრძალავენ უკეთურობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს და ალლაჰსა და მის შუამავალს ჰმორჩილებენ. სწო-რედ, მათ შეიწყალებს ალლაჰი. უეჭველად, ალლაჰი ძლევა-მოსილია, ბრძენია!“*** *(თევბე, 9/71)*

وَعَدَ اللّٰهُ الْمُؤْمِنِينَ وَالْمُؤْمِنَاتِ جَنَّاتٍ تَجْرِى مِنْ تَحْتِهَا
الْاَنْهَارُ خَالِدِينَ فِيهَا وَمَسَاكِنَ طَيِّبَةً فِى جَنَّاتِ عَدْنٍ
وَرِضْوَانٌ مِنَ اللّٰهِ اَكْبَرُ ذٰلِكَ هُوَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

***„აღუთქვა ალლაჰმა მორწმუნე კაცებსა და მორწმუნე ქალებს სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან; თანაც ედემის ბაღები საუკეთესო ადგილსამყოფელად. და ალლაჰისგან კმაყოფი-ლება ყოვლად აღემატება ამას , სწორედ ეს არის უდიდესი ნეტარება“.*** *(თევბე 9/72)*

### *4. მშობლების როლი საშინაო ურთიერთობებში*

ოჯახის წევრებს ერთმანეთის წინაშე აქვთ მთელი რიგი ვალდებულებები. თუმცა ბავშვების აღზრდისა და განვითარების საქმეში მშობლების როლი განსაკუთრებით მნიშვნელოვანია. პირველი ადამიანი, რომელსაც ამ ქვეყანაზე მოვლენილი ჩვილი ხედავს, მისი დედაა. დედა ბავშვისთვის მისაბაძი ნიმუშია. ბავშვი ყველაზე მეტად მის ზეგავლენას განიცდის. აი, რატომ თქვა ჯორჯ ჰერბერტმა: „კარგი დედა ას მასწავლებელს უდრის". ნამდვილად, ბავშვი ყველაფერში დედას ბაძავს, ჩანს, რომ დედის ყველა ქმედება და ქცევა შვილზე ირეკლება. ამიტომ დედა ღირსეული მისაბაძი მაგალითი უნდა იყოს. ურთიერთობაში „დედა-შვილი" დედის როლი იმდენად დიდია, რომ ის აირეკლა ანდაზაში: „თუ გინდა იცოდე, როგორი იქნება შენი ცოლი, მის დედას შეხედე". მამას, რომელიც დაკავებულია სამსახურში და სახლში არ იმყოფება, დედასავით შვილის განვითარებისთვის თვალყურის მიდევნება არ შეუძლია. ურთიერთობა დედასა და შვილს შორის გაცილებით თბილი და გულწრფელია, ვიდრე მამისა და შვილის ურთიერთობა. დედის გვერდით ბავშვი თავს თავისაუფლად და მშვიდად გრძნობს, ამიტომ მისი ქცევები ბუნებრივი და გულწრფელია.

ბავშვებთან ჩემი საუბრებიდან გავაკეთე დასკვნა, რომ მამები, როგორც წესი, მათ უფრო ოფიციალურად მიმართავენ და ისეთი შემწყნარებლები არ არიან, როგორც დედები. მამებს შორის ისეთებიც არიან, რომლებიც თავიანთ შვილებს არასდროს მოფერებიან და გულში არ ჩაუხუტებიათ. ბევრ ოჯახში მამები ავტორიტეტულები და უფრო მკაცრნი არიან, ვიდრე დედები. ასეთ სიტუაციებში ბავშვები უფრო მეტად დედებს ეჯაჭვებიან და სიმშვიდეს მათ უსაზღვრო სინაზეში ჰპოვებენ.

დედასა და შვილს შორის კარგი ურთიერთობები ხელს უწყობს პატარის სულიერ განვითარებას, ეწინააღმდეგება მის მორალურ დეგრადაციას. აი, რა თქვა ნაპოლეონ ბონაპარტმა, უსვამდა რა ხაზს დედის როლს ბავშვის განვითარებაში: „როგორი ადამიანი გახდება ბავშვი მომავალში, მა-

---

ღალზნეობრივი თუ მდაბალი, მთლიანად დამოკიდებულია მის დედაზე“.

ერთი შეხედვით, ეს სიტყვები რამდენადმე გადაჭარბებულად შეიძლება მოგვეჩვენოს. მაგრამ ჩატარებული გამოკვლევები გვიჩვენებს, რომ მათში სიმართლის დიდი წილი იმალება: დედის ზეგავლენა ბავშვზე გაცილებით დიდია, ვიდრე მამის.

თუმცა უნდა გვახსოვდეს იმის შესახებ, რომ ბავშვის აღზრდაში ძალიან მნიშვნელოვანია მშობელთა მხრიდან მოთხოვნათა ერთიანობა. წინააღმდეგ შემთხვევაში, ეს შეიძლება უარყოფითად აისახოს ბავშვის ხასიათზე, ან არასასურველ შედეგებამდე მიგვიყვანოს. ამასთან დაკავშირებით, მაგალითის სახით ცხოვრებიდან შემთხვევის გახსენება მინდოდა.

სკოლაში, სადაც იმ დროს დირექტორი ვიყავი. 1968-1969 სასწავლო წელს ჩვენ ორგანიზება გავუკეთეთ საშუალო კლასს გოგონებისათვის. ერთხელ, პედაგოგმა, რომელიც ამ კლასთან მუშაობდა, ჩემთან, კაბინეტში შემოიხედა. ის განაწყენებულად და ნერვიულად გამოიყურებოდა და მომხდარის შესახებ მიამბო. გაკვეთილის ახსნის დროს, ის რიგებს შორის დადიოდა. ამ დროს, ერთ-ერთმა მოსწავლემ მას, ტანსაცმელზე შეუმჩნევლად, ქაღალდის კუდი მიამაგრა. გოგონებმა სიცილი დაიწყეს. შეშფოთებულმა მასწავლებელმა ირგვლივ თვალიერება დაიწყო და დაცინვის საგანი დაინახა. მას ძალიან შერცხვა და ამავე დროს გაბრაზდა. მან მდგომარეობის გამოსარკვევად ჩემთან რამდენიმე გოგონა შემოიყვანა.

პედაგოგს მოვუსმინე, საქმის ვითარებაში გარკვევას შევპირდი და კლასში დაბრუნება ვთხოვე. შემდეგ გოგონები კაბინეტში მოვიწვიე და ასეთი საქციელის მიზეზები გამოვკითხე. თავიდან ისინი დუმდნენ, მაგრამ, როდესაც ვთქვი, რომ ყველა მათგანის დასჯა მქონდა განზრახული, ერთ-ერთმა გოგონამ აღიარა: „ეს მე გავაკეთე!“ დანარჩენები კლასში გავუშვი და მას ვკითხე: „რატომ ჩაიდინე ეს ულამაზო საქციელი?“ გოგონამ, მშვიდად, შემდეგი მიამბო: „მასწავლებე-

ლო, ჩვენი პედაგოგი მიყვარს და პატივს ვცემ. ასე იმიტომ არ მოვქცეულვარ, რომ მისი გაბრაზება მინდოდა. მე მხოლოდ ყურადღების მიპყრობა მსურდა, რათა დირექტორთან გამოვეძახებინეთ და სკოლიდან გავერიცხეთ. მე პედაგოგს პატიებას ვთხოვ, მაგრამ, გთხოვთ, სკოლიდან გამრიცხოთ". „რამ გაიძულა ასე მოქცეულიყავი?"- ვკითხე მე. გოგონამ მიპასუხა: „ხელოვნების ქალთა სკოლაში" ვსწავლობდი და მეორე კურსზე გადავედი. წელს მამაჩემმა ამ სკოლიდან გამომიყვანა და თქვენთან ჩამწერა. მე ამ სკოლაში სწავლა არ მსურს. ეს არც დედაჩემს უნდა. მაგრამ ჩვენ მამაჩემის დარწმუნება ვერ შევძელით".

მიზეზი გაირკვა. აღმოჩნდა, რომ გოგონა სკოლაში თავისი სურვილით კი არა, მამის ზეწოლის გამო ჩაწერილა. ამასთან, არც დედას უნდოდა, რომ გოგონას ჩვენ სკოლაში ესწავლა. გოგონაც და დედაც, გააერთიანეს რა თავიანთი სურვილები, მამის წინააღმდეგ იყვნენ განწყობილნი. მეორე დღეს გოგონას მამა მოვიწვიე და მას ვუთხარი, რომ მის ქალიშვილს ჩვენ სკოლაში სწავლა არ უნდოდა. მაგრამ მამას სურდა, რაც უნდა მომხდარიყო, გოგონას ლიცეუმში ესწავლა. ვერაფრით დავიყოლიეთ, რომ მას თავისი გადაწყვეტილება შეეცვალა. გოგონას ნება დავრთეთ, რომ მეცადინეობებს დასწრებოდა. მაგრამ ის გაკვეთილებს აცდენდა და სკოლიდან გარბოდა.

გოგონას მამა ისევ მოვიწვიე სკოლაში და მოვუყევი, რომ მისი შვილი გაკვეთილებს არ ესწრებოდა. შემდეგ შევახსენე, რომ თუ სიჯიუტეს გააგრძელებდა, ამას შესაძლოა, ცუდი შედეგები მოჰყოლოდა. მან მიპასუხა: „შეცდომა დავუშვი, როდესაც ის „ხელოვნების ქალთა სკოლიდან" გამოვიყვანე და მისი ლიცეუმში სწავლა დავიჟინე. ამასთან მას დედამისიც მხარს უჭერდა. მოამზადეთ, გეთაყვა, დოკუმენტები, მე მას ლიცეუმიდან გამოვიყვან".

მეორე შემთხვევა ასეთი იყო. ერთმა დედამ ჩვენს სკოლაში ჩასაწერად თავისი ქალიშვილი მოიყვანა. დოკუმენტების მიხედვით, გოგონა 14 წლის იყო, მაგრამ ის გაცილებით უფროსად გამოიყურებოდა. როდესაც ამის შესახებ დედა-

მისს ვუთხარი, მან მიპასუხა: „დიახ, ნამდვილად, აი, უკვე, ორი-სამი წელია, რაც ის ყურანის შემსწავლელ კურსებზე სწავლობს. მაგრამ ის არც ისე მოზრდილია, უბრალოდ, ადრე ჩამოყალიბდა. თუ ეს შესაძლებელია, მიიღეთ ის თქვენ სკოლაში". მე ვუპასუხე: „ჩვენ მას მივიღებთ, მაგრამ არ ვფიქრობ, რომ ის ჩვენთან ისწავლის, რადგან გამოსაშვები კლასის გოგონებივით გამოიყურება. მას თორმეტი წლის გოგონებთან ყოფნა, უბრალოდ, არ შეუძლია". დედამისმა ნაჩქარევად მითხრა: „ისწავლის, ისწავლის. თქვენ მხოლოდ სკოლაში ჩაწერეთ".

გოგონა მივიღეთ, მაგრამ თვეც არ გასულა, რომ მან მეცადინეობებზე დასწრება შეწყვიტა. ჩვენ ამის შესახებ მის მშობლებს ვაცნობეთ და ხუთი დღის შემდეგ ისინი სკოლაში მოვიდნენ. გოგონას მამა ძალიან უხასიათოდ იყო, ხოლო დედა არცთუ ისე შეშფოთებულად გამოიყურებოდა. მე ვუთხარი: „ვიმედოვნებ, რომ დიდება ალლაჰს, ყველაფერი წესრიგში გაქვთ? თქვენი ქალიშვილი გაკვეთილებზე რატომ არ დადის?" მამამისმა მიპასუხა: „ბატონო დირექტორო! ჩვენი ქალიშვილი ერთ ჩვენ სოფლელ ყმაწვილთან ერთად გაიპარა, რომელიც გეოგრაფიულ ფაკულტეტზე სწავლობს. ჩვენ მათ დავაქორწინებთ. ჩვენ იმისთვის მოვედით, რათა სკოლიდან მისი დოკუმენტები წავიღოთ.".

მამამისს, ვუთხარი, რომ გოგონას სკოლაში მიღების წინ დედამისი გავაფრთხილე, რომ მას სკოლაში სწავლის სურვილი არ ჰქონდა და დოკუმენტები მშობლებს დავუბრუნე. მოგვიანებით მათი თანასოფლელებისგან შევიტყვე, რომ გოგონას მამას ამ ყმაწვილზე თავისი ქალიშვილის გათხოვება არ სურდა. სკოლაში ჩაწერის შესახებ იდეა დედამისს ეკუთვნოდა. ასე შეიქმნა ისეთი სიტუაცია, თითქოს გოგონა სწავლობდა, სინამდვილეში შესაძლებელი ხდებოდა გოგონას შეხვედრები ახალგაზრდა მამაკაცთან და იქმნებოდა ნიადაგი, მათი ერთობლივი გაპარვისთვის. საწყალი მამა არაფერზე ეჭვობდა. ასე, რომ დედის წაქეზებით, გოგონა ამ ყმაწვილთან ერთად გაიპარა.

მსგავსი შემთხვევები შეგვახსენებს იმის შესახებ, თუ რამდენად ყურადღებიანი უნდა იყვნენ მშობლები შვილების აღზრდის პროცესში. მათ ისინი სიკეთის, სილამაზისა და ჭეშმარიტებისკენ უნდა მიმართონ. მშობლებმა შვილები მარტონი არ უნდა დატოვონ, არ უნდა დაივიწყონ, რომ ბავშვები დამრიგებელს, ხელმძღვანელს საჭიროებენ. მაგრამ ამასთან აუცილებელია, რომ მშობელთა შეხედულებები ერთმანეთს ემთხვეოდეს, სხვანაირად ეს აუცილებლად გამოიწვევს უარყოფით შედეგებს. ზემოთ მოყვანილი მაგალითები ტიპურია, მათგან გაკვეთილი ყველა მამამ და დედამ უნდა აიღოს.

### *5. ბავშვი და მისი უფლებები*

მშობლებმა თავიანთი შვილები საუკეთესოდ უნდა აღზარდონ. ეს ჩვენი შვილების ყველაზე მთავარი უფლებაა. აი, რას ამბობს ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ﷺ :

*„ბავშვის უფლებები, რომელიც მისმა მშობლებმა უნდა შეასრულონ, არის მისთვის წერა-კითხვის, ცურვის, შვილდის სროლის შესწავლა. ასევე ბავშვის უფლებაა არ მოაკლდეს საკვები და იზრდებოდეს მშობლების კანონიერ შემოსავლებზე“.*

გარდა ამისა, მშობლები პასუხისმგებელნი არიან შვილების სულიერ აღზრდაზე. მათთვის რელიგიის შესწავლა, მათი აღზრდა ღვთისმოშიშებად და ღვთისნიერებად, ასევე მათი უფლებაა.

*ამასთან დაკავშირებით ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ ბრძანებს: „ასწავლეთ ბავშვს ნამაზის შესრულება, როდესაც მას შვიდი წელი შეუსრულდება (რელიგიისა და ღვთისმსახურების სახეობების შესახებ ცოდნასთან ერთად)“ (ფეთჰულ-ქებირი ტ.2. გვ. 74)*

ამ ჰადისებიდან ირკვევა, რომ მშობლები მოვალენი არიან თავიანთი შვილები საკადრისად აღზარდონ, როგორც ფიზიკურად, ასევე სულიერად.

---

თავისი ფიზიკური აგებულებით ბავშვი არის პატარა ადამიანი. თუმცა მის შინაგან სამყაროს აქვს განსაკუთრებული წყობა, რომელიც მხოლოდ ბავშვებისთვის არის დამახასიათებელი. სიცოცხლის პირველ წლებში ბავშვი გარშემომყოფთაგან ბევრ სიყვარულსა და სინაზეს ელოდება. ალლაჰის შუამავალი ﷺ ბავშვების მიმართ ყოველთვის დიდ ინტერესსა და ყურადღებას იჩენდა. ის გამონაკლისის გარეშე ალერსიანი იყო ყველა ბავშვისადმი, სადაც უნდა შეხვედროდა მათ. მასში განსაკუთრებულ თანაგრძნობასა და სინაზეს ობოლი ბავშვები იწვევდნენ, ის სანიმუშო მამა და ბაბუა იყო. ის ბავშვებთან და შვილიშვილებთან ხუმრობდა, მათ ართობდა და ახარებდა. უსამა ბინ ზეიდი შემდეგს გვიყვება: „ხდებოდა ისე, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ მე ერთ მუხლზე დამისვამდა, ხოლო თავის შვილიშვილს, ჰუსეინს მეორეზე. შემდეგ გულში გვიკრავდა და ასეთ ვედრებას წარმოთქვამდა:

*„ჩემო ალლაჰო, შეიწყალე ისინი, ვინაიდან მე მოწყალე ვარ მათ მიმართ!“ (რჩეული ჰადისები, მესამე წიგნი, ჰადისი 51)*

ჩვენი შუამავალი ნებას არ რთავდა, რომ მშობლები ქალიშვილებსა და ვაჟიშვილებს განსხვავებულად მოპყრობოდნენ. ერთ-ერთ სანაქებო ჰადისში ის გვაფრთხილებს:

*„ალლაჰის ნებით, სამოთხეში ის მოხვდება, ვინც საკუთარ ქალიშვილს ზიზღით არ მოეპყრობა, არ დაამცირებს და მას ვაჟიშვილს არ ამჯობინებს. ასევე ის, ვინც მას ცოცხლად არ დამარხავს“. (რჩეული ჰადისები, ჰადისი 49)*

ჩვენი შუამავალი ბავშვების მიმართ უსაზღვრო სინაზეს გრძნობდა. ყველა მოხერხებულ შემთხვევაში, ის თავის თანამიმდევრებს ახსენებდა, რომ დაეცვათ ბავშვები და მათ გულმოწყალედ მოპყრობოდნენ. ის ამბობდა:

*„ის, ვინც უმცროსების მიმართ გულმოწყალე არ არის და პატივს არ სცემს უფროსებს, ჩვენი რიგებიდან არ არის“. (ფეთჰულ ქებირი, ტ. 3, გვ. 68)*

აბუ ჰურეირას მონათხრობიდან ვიგებთ, რომ, ერთხელ, ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ ალის შვილს აკოცა. ამ

დროს იქ მყოფმა ამრა ბინ ჰაბის ეთ-თაიმმა თქვა: „მიუხედავად იმისა, რომ ათი ვაჟიშვილი მყავს, არცერთი მათგანისთვის არასდროს მიკოცნია“. შეხედა რა მას, ალლაჰის შუამავალმა ﷺ წარმოთქვა:

*„ის, ვისაც თანაგრძნობა არ შეუძლია, თანაგრძნობის ღირსი ვერ გახდება“* *(რჩეული ჰადისები, მესამე წიგნი, ჰადისი 57)*

ამ ჰადისიდან ნათელი ხდება, რომ ბავშვები სიყვარულის, სინაზისა და გულმოწყალების ატმოსფეროში უნდა გაიზარდონ. მშობლების ეს ვალდებულებები, ბავშვების უდავო უფლებებია.

ბავშვის განვითარების თითოეულ ეტაპზე მისი აღზრდისადმი განსაკუთრებული მიდგომა უნდა ვიპოვოთ. არ უნდა დაგვავიწყდეს იმის შესახებ, თუ ბავშვები გარდატეხის ასაკში (სქესობრივი მომწიფების პერიოდში) უფროსების მხრიდან ყურადღებას, გაგებას იქნებიან მოკლებულნი, მათ შეუძლიათ ცუდი ჩვეულებების შეძენა, არასასურველ სიტუაციაში მოხვედრა, რადგან ეს ასაკი მათ ცხოვრებაში ყველაზე მშფოთვარე პერიოდია. მრავალ კულტურაში ის მიიჩნევა „ბავშვის განვითარებაში ყველაზე კრიტიკულ და დაძაბულ პერიოდად“.

გარდამავალი პერიოდის ბავშებს, გოგონებსაც და ვაჟებსაც, სურთ რომ უფრო დამოუკიდებელნი იყვნენ. მათთვის მოსაწყენია უფროსების დარიგება და მათ პირად საქმეებში ჩარევა. „უფროსებად გახდომის“ სურვილის გამო ისინი უტიფარნი ხდებიან. ხშირად ისინი გააფთრებულად აპროტესტებენ, როდესაც მათ ისე ეპყრობიან, როგორც ბავშვებს და აცხადებენ: „უკვე გავიზარდე, ბავშვი აღარ ვარ“. ამ პერიოდში ზოგიერთი ბავშვი ძალიან ეჭვიანი ხდება და მომხდარზე მშფოთვარედ რეაგირებს. ისინი დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ ყველაფერს, რაც მათთან არის დაკავშირებული, რათა ყველა მათით დაინტერესდეს. მოზარდი ძალზე მძიმედ განიცდის, საკუთარი თავისადმი უყურადღებობას. უნდა, რომ მასზე მხოლოდ კარგს ლაპარაკობდნენ. საკუთარი მისამართით მცირეოდენ კრიტიკასაც კი ვერ იტანს. ამის საპასუხოდ მაშინვე ბრაზდება და განწყობილება უფუჭდება. ის

ბევრ ადამიანთან ყოფნის დროს კონფუზირდება, ვერ იტანს ლანძღვას, მაგრამ ახლა უკვე ის აღარ დუმს, როგორც ეს ადრე ხდებოდა. თუ თქვენ ჯოხს გადაღუნავთ, მას შეუძლია თქვენს წინააღმდეგაც გამოვიდეს. ფიზიკური და ფსიქოლოგიური ხასიათის ცვლილებები მის სამოქალაქო ვაჟკაცობას ზრდის. აი, რატომ მოდის ამ პერიოდზე სახლიდან გაქცევების მეტი წილი.

ამიტომ მოზარდს, მისი ცხოვრების ამ მშფოთვარე პერიოდში ესაჭიროება, ყველაზე მეტად დახმარება. მას მეგობრულად, რბილად და გაგებით უნდა მოვეპყრათ. მხოლოდ ის ოჯახი, რომელიც მას ყველაზე უკეთ იცნობს, შეუძლია გახდეს ამ პერიოდში ბავშვის ყველაზე საუკეთესო დამხმარე. დიდ შეცდომას უშვებენ ის მშობლები, რომლებიც არ ხელმძღვანელობენ თავიანთი შვილების სურვილებით, მიდრეკილებებით, ქცევებით, არ იღებენ საჭირო ზომებს და მათ დროდადრო გამაფრთხილებელ დარიგებებს არ აძლევენ. კარგად არის ცნობილი, რომ ახალგაზრდა ადამიანების უმრავლესობა, რომლებიც ალკოჰოლს, ნარკოტიკებს და სხვა მავნე ჩვეულებებს მიეჩვივნენ, ამ გზაზე დაეშვნენ მათი ოჯახების მხრიდან უყურადღებობის, მშობლების მხრიდან საკუთარი შვილების კონტროლის უუნარობის გამო, აგრეთვე ოჯახის უმეცრების მიზეზით.

ბავშვების გადაჭარბებული განებივრება ასევე წარმოადგენს მათ მიერ მანკიერი თვისებების შეძენის ერთ-ერთ მიზეზს. მშობლები რომ იმით დაინტერესებულიყვნენ, თუ სად და ვისთან ატარებს დროს მათი შვილი, რისკენ აქვს მას უფრო მეტად მიდრეკილება, როგორი მიდრეკილებები და ხასიათი აქვთ მის მეგობრებს, სამწუხარო შემთხვევები და მათი გუნება-განწყობილების გაფუჭების მიზეზები უფრო ნაკლები იქნებოდა.

სიყმაწვილის პერიოდში, რომელიც სავსეა განცდებით, სურვილებითა და აღმაფრენით, ბავშვი საკუთარ თავთან არავითარ შემთხვევაში მარტო არ უნდა დავტოვოთ. ვინაიდან თუ ყმაწვილი იწყებს საუბარს, რომ ის საკუთარი თავის ბატონ-პატრონია და შეუძლია, გააკეთოს ყველაფერი, რაც

უნდა და როგორც უნდა, იყოს სადაც და როდესაც სურს, რომ ოჯახი მის საქმეებში არ უნდა ჩაერიოს, ეს იმას ნიშნავს, რომ ის ოჯახის კონტროლიდან უკვე გამოვიდა. იმისათვის, რომ ასეთ სიტუაციაში არ მოხვდეს, მშობლებმა ან მათმა შემცვლელმა ადამიანებმა უნდა მოასწრონ, დროულად მიიღონ, როგორც ფიზიკური, ასევე სულიერი ხასიათის აუცილებელი ზომები. წინააღმდეგ შემთხვევაში შესაძლებლობა ხელიდან იქნება გაშვებული, ოჯახი სიმშვიდეს დაკარგავს, ხოლო ყმაწვილი უფსკრულში ჩაეშვება. მოდით ნუ დავივიწყებთ ჩვენი წინაპრების სიტყვებს: „ხე ლპება, როდესაც ახალგაზრდაა“.

### *6. ბავშვების მოვალეობები*

ოჯახის მთავარი წევრები დედა და მამა არიან. ისინი პატივისცემის ღირსი ის ადამიანები არიან, რომლებიც ამ ქვეყანაზე შვილების მოსვლის მიზეზი გახდნენ. ისინი თავიანთი ბავშვების მიმართ განიცდიან ენითაღუწერელ სიყვარულს—გრძნობას, რომელიც მათ გულებში თვით უზენაესმა ალლაჰმა ჩაასახლა. ამ გრძნობის სიტყვებით გადმოცემა ძალიან ძნელია. მშობლები მზად არიან გადალახონ ნებისმიერი ტკივილი, გაუძლონ ნებისმიერ გამოცდას. ისინი ყველაფერს აძლევენ შვილის გულისთვის და სანაცვლოდ არაფერს ითხოვენ. ერთადერთი, რასაც ისინი ელოდებიან, ეს არის მათ მიმართ სიყვარულისა და პატივისცემის გამომჟღავნება და ეს მათი ბუნებრივი, კანონიერი უფლებაა. მშობლების მიმართ სიყვარულსა და პატივისცემას ჩვენი რელიგიაც ითხოვს და ჩვენი ადამიანური მოვალეობაც. წმინდა ყურანსა და ალლაჰის შუამავლის ﷺ ჰადისებში არის არა ერთი ბრძნული ბრძანება, რომლებიც დაკავშირებულია მშობლების უფლებებთან. სასარგებლოდ მიმაჩნია, მათგან რამდენიმე, მაგალითის სახით, შეგახსენოთ. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში შემდეგს ბრძანებს:

وَوَصَّيْنَا الْإِنْسَانَ بِوَالِدَيْهِ حُسْناً

---

***„და ვუანდერძეთ ადამიანს სიკეთე მშობლებლის მიმართ“.*** *(სურა ანქებუთი, 29/8)*

სხვა აიათში ამის შესახებ დაწვრილებითაა საუბარი:

وَقَضَى رَبُّكَ أَلاَّ تَعْبُدُواْ إِلاَّ إِيَّاهُ وَبِالْوَالِدَيْنِ إِحْسَاناً إِمَّا
يَبْلُغَنَّ عِنْدَكَ الْكِبَرَ أَحَدُهُمَا أَوْ كِلاَهُمَا فَلاَ تَقُلْ لَّهُمَا
أُفٍّ وَلاَ تَنْهَرْهُمَا وَقُل لَّهُمَا قَوْلاً كَرِيماً

***„და დაგიდგინა შენმა ღმერთმა, რომ არ ეთაყვანოთ არავის, გარდა მისი და კეთილად მოექცეთ მშობლებს. თუ მშობელთაგან ერთ-ერთი ან ორივე მიაღწევს სიბერემდე, არ უთხრა: „უჰ!“ და არ გაუწყრე მათ და ლამაზი სიტყვა უთხარი“.*** *(სურა ისრა, 17/23)*

وَاخْفِضْ لَهُمَا جَنَاحَ الذُّلِّ مِنَ الرَّحْمَةِ وَقُل رَّبِّ ارْحَمْهُمَا كَمَا رَبَّيَانِي صَغِيراً

***„და ისინი მფარველობის ქვეშ აიყვანე ლმობიერებითა და თავმდაბლობით და თქვი: ღმერთო ჩემო! პატარაობისას როგორც გამზარდეს, ისე შეიწყალე ესენი“.*** *(სურა ისრა, 17/24)*

ალლაჰის შუამავალი ﷺ ბრძანებს:

*„გამოიჩინეთ კეთილგანწყობა მშობლების მიმართ და მათთვის სიკეთე აკეთეთ. მაშინ თქვენი შვილებიც პატივისცემით მოგეპყრობიან და თქვენი დამჯერონი იქნებიან“ (რჩეული ჰადისები, მესამე წიგნი, ჰადისი 11)*

*„არცერთ ბავშვს არ შეუძლია თავისი ვალი საკუთარი მამის წინაშე სრულად გადაიხადოს. გარდა იმ შემთხვევისა, მამამისი მონა რომ ყოფილიყო, მას გამოესყიდა და გაეთავისუფლებინა“ (რიაზუს სალიჰინი, ტ.1, ჰადისი 311)*

აბუ ჰურაირა გადმოგვცემს ჩვენი საყავრელი შუამავლის ﷺ სიტყვებს:

*„დაე, მიწა დაეყაროს!“ „დაე, მიწა დაეყაროს!“ წმინდა მუჰამმედს ჰკითხეს: „ალლაჰის შუამავალო ﷺ, ვის უნდა*

*დაეყაროს მიწა?" მან უპასუხა: „იმას, ვინც თავისი, ორივე ხანდაზმული მშობლისთვის ან ერთ-ერთი მათგანისთვის სიკეთე არ ჩაიდინა და სამოთხეში მოხვედრა ვერც შეძლო" (საჰიჰი მუსლიმი, სოფუოღლუს თარგმანი ტ.8, გვ. 17)*

*„უზენაესი ალლაჰის მიერ სიცოცხლის გაგრძელებისა და სარჩოს გამოგზავნის მსურველმა თავისი მშობლების მიმართ პატივისცემა, კეთილგანწყობა გამოიჩინოს და ნათესავები მოინახულოს". (რჩეული ჰადისები, მესამე წიგნი, ჰადისი 27)*

*„უზენაესი ალლაჰი ცოდვებისთვის დასჯას განკითხვის დღისთვის იტოვებს, მშობლებზე ურჩობისა და მათდამი უპატივცემულობის გამოკლებით. ამ ცოდვისთვის ის ჯერ კიდევ ამ ცხოვრებაში დასჯის". (იგივე ნაწარმოები, ჰადისი 37)*

*აბდულრაჰმან ბინ აბუ ბაქრი მოგვითხრობს: „ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა: „გადმოგცეთ ცნობა ცოდვათაგან უდიდესზე?" ჩვენ ვუპასუხეთ: „დიახ, ალლაჰის შუამავალო!" მაშინ მან თქვა: „ცოდვათაგან უდიდესია—ალლაჰის გარდა, სხვა ღვთაებებისადმი თაყვანისცემა და მშობლებზე ურჩობა". (იგივე ნაწარმოები, ჰადისი 33)*

იბნ ომარი შემდეგს გადმოგვცემს: „არსებობს ადამიანთა სამი ჯგუფი, რომელთა მიმართაც განკითხვის დღეს ალლაჰი წყალობას არ გამოიჩენს. ესენია:

1. მშობლებზე ურჩი, მათზე მობუზღუნე ადამიანები;

2. ადამიანები, რომლებიც გამუდმებით იყენებენ სპირტიან სასმელებს;

3. ადამიანები, რომლებიც გამუდმებით ახსენებენ იმ სიკეთის შესახებ, რომელიც ჩაიდინეს, ან იმ დახმარების შესახებ, რომელიც გაუწიეს;

არ უნდა დაგვავიწყდეს შემდეგი სიტყვებიც:

*„სამოთხე დედების ფეხქვეშაა" (ფეთჰულ-ქებირი, ტ.2, გვ. 66)*

თქვენთვის შეთავაზებული სულ რამდენიმე აიათისა და ჰადისის შინაარსიდან ნათელი ხდება, თუ რამდენად უდიდესია თქვენი პასუხისმგებლობა მშობლების წინაშე. ადრე თუ გვიან, ხომ დადგება ის დრო, როდესაც ადამიანი მამა ან

დედა გახდება. შემდეგ ის დაბერდება და ერთ დროს ახალგაზრდასა და მოძრავს, მოვლა, ალერსი და სინაზე თავად დაჭირდება. ეს გარდაუვალია ყველა ადამიანისთვის, ვინც ამ ქვეყანაზე ცხოვრობს. ამიტომ ახალგაზრდა ადამიანებმა თავი უნდა შეიკავონ ისეთი ქცევებისგან, რომლებიც მათ მშობლებს გაანაწყენებს და დაამწუხრებს, თავიანთი ცხოვრება ისე უნდა მოაწყონ, რომ ჩვენი რელიგიის ბრძანებებს ეყრდნობოდნენ.

ღვთიური ბრძანებების თანახმად, შვილების მოვალეობები თავიანთი მშობლების წინაშე, შეიძლება შემდეგნაირად განვავრცოთ:

1. დედ-მამა ბავშვის ამ ქვეყანაზე მოვლენის მიზეზი არიან, ამიტომ უზენაესი ალლაჰისა და წმინდა შუამავლის ﷺ შემდეგ ყველაზე დიდი მოწიწება და პატივისცემა მათ მიმართ უნდა გამოვიჩინოთ.

2. მშობლებთან საუბრის დროს, ისეთ სიტყვებსა და გამოთქმებს უნდა მოვერიდოთ, რომელთაც მათი განაწყენება შეუძლია.

3. მშობლებს ყოველთვის ზრდილობიანად და ალერსიანად უნდა მოვეპყროთ;

4. მათ არავითარ შემთხვევაში არ უნდა ვუთხრათ: „საკმარისია, მომწყინდა“ და მსგავსი სიტყვები. მათ მოწიწებითა და სიყვარულით უნდა მოვუაროთ.

5. ყველანაირად უნდა შევეცადოთ, რომ ისინი არაფერს საჭიროებდნენ.

6. თუ მათ აქვთ ანდერძი, ის მათი გარდაცვალების შემდეგ უნდა შევასრულოთ.

7. თუ მათგან შორს იმყოფებით, ტელეფონით უნდა დაურეკოთ, წერილები მიწეროთ, მოიკითხოთ მათი ჯანმრთელობა და შეასრულოთ მათი სურვილები:

8. ისინი უნდა გაახაროთ, სადღესასწაულო და განსაკუთრებულ დღეებში საჩუქრები მიართვათ;

9. მოსწავლეები ვალდებულნი არიან, ბევრი იშრომონ, კლასიდან კლასში რომ გადავიდნენ, რათა მშობლების შრომამ და დანახარჯებმა ფუჭად არ ჩაიაროს.

10. მშობლებთან საუბრის დროს (მაშინაც კი თუ მათი აზრი ჩვენთვის მისაღები არ არის), მათ ზრდილობიანად უნდა მოვუსმინოთ და არ დავუშვათ მათ მიმართ არათავაზიანი დამოკიდებულება. ჩვენ მათ ტკივილი არ უნდა მივაყენოთ შემდეგი სიტყვებით : „თქვენ ცხოვრებას ჩამორჩით, თანამედროვენი არ ხართ“.

11. უნდა შევეცადოთ, რაც შეიძლება მეტი სიკეთე ვაკეთოთ, რათა ისინი კმაყოფილნი იყვნენ, ხოლო ჩვენ მათი სამადლობელი ვედრებები მივიღოთ.

12. მშობლებს არ უნდა შევახსენოთ იმ დახმარების შესახებ, რომელიც მათ აღმოვუჩინეთ ან იმ სიკეთის შესახებ, რომელიც მათთვის გავაკეთეთ.

ერთი სიტყვით, თუ ბავშვები თავიანთ მშობლებს ალერსიანად და სიყვარულით მოეპყრობიან, მაშინ შესაძლებელია, რაღაც ზომით მშობლების წინაშე ისინი თავიანთი ვალის გადახდას შეძლებენ. მაგრამ თუ მათ გავანაწყენებთ და მათ გულებს ტკივილს მივაყენებთ, კეთილდღეობის მიღწევას ვერასდროს მოვახერხებთ, დასჯილი ვიქნებით, როგორც ამ ქვეყანაზე, ასევე მარადიულ ცხოვრებაში. რამდენი უბედურება და გაჭირვება დაატყდათ თავზე მათ, რომლებიც მშობლებს არ ემორჩილებოდნენ, სიჯიუტეს იჩენდნენ. ასეთებმა მათი მადლიერების ნაცვლად წყევლა დაიმსახურეს. არაერთხელ მოგვისმენია მათი მისამართით ნათქვამი სიტყვები: „აი, ახლა იმკიან მშობლების წინაშე თავიანთი ქცევების ნაყოფს“. ჯერ კიდევ 14 საუკუნის წინ ალლაჰის შუამავალი ﷺ გვაფრთხილებდა:

*„უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება—მშობლების კმაყოფილებაშია, ალლაჰის რისხვა კი— ასევე მშობელთა რისხვაში“ (რჩეული ჰადისები, 137)*

*ამიტომ, ვაჟებო და ქალიშვილებო, კიდევ ერთხელ, შევახსენებთ: „სამოთხე დედების ფეხქვეშაა!“*

# თავი მეორე

## ბავშვების დისციპლინა ოჯახში

### *1. დისციპლინის მნიშვნელობა*

ოჯახში მშობლების ამოცანა მხოლოდ შვილების გაჩენით არ ამოიწურება, ისინი პასუხისმგებელნი არიან მათ სწავლა-აღზრდაზე, ფიზიკურ და სულიერ ჯანმრთელობაზე. ჯერ კიდევ საუკუნეების წინ ამის შესახებ ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა:

*„თქვენ, ყველანი მწყემსები ხართ, ყველანი პასუხისმგებელნი ხართ მათზე, რომლებიც თქვენ დაქვემდებარებაში იმყოფებიან“ (რიაზუს-სალიჰინი, ჰადისი 298)*

ეჭვგარეშეა, ყველა მშობელს სურს, რომ მისი შვილი კარგ ადამიანად გაიზარდოს. მიუხედავად ამისა, ბევრი დედ-მამა უჩივის იმას, რომ საკუთარი შვილის ისე აღზრდა ვერ შეძლეს, როგორც უნდოდათ. ერთნი ამბობენ; „არ შემიძლია, ჩემ შვილს ჩემი სიტყვების მოსმენა ვაიძულო, რაც უნდა ვუთხრა, ყველაფერ მაინც, პირიქით აკეთებს, სხვები ამბობენ: „ჩემი ბავშვი ძალიან მშიშარაა“, მესამენი უჩივიან:„ ჩემი ბავშვი უსაქმურია, ის არ ამზადებს გაკვეთილებს და არ არის დაკავებული არანაირი სერიოზული საქმით“.

როდესაც ჩვენ დავიწყეთ მსგავს ოჯახებში ცხოვრების წესის შესწავლა, გამოირკვა, რომ ზოგიერთ მშობელს წარმოდგენაც არ აქვს დისციპლინაზე ან მას არასწორად იყენებენ თავიანთი  ბავშვების აღზრდის პროცესში. არსებობს მრავალი მიზეზი, რომელიც გავლენას ახდენს ბავშვების ქცევებში სერიოზულ დარღვევებზე, და საქმე იქამდე მიჰყავს რომ ბავშვები „პრობლემურები" ხდებიან. თუმცა, ჩვენი აზრით, ძირითად მიზეზს წარმოადგენს ოჯახის უფროსი წევრების მიერ ბავშვთა დისციპლინის აუცილებლობის არცოდნა.

მაშ, რა არის დისციპლინა და როგორ უნდა გამოვიყენოთ ის პრაქტიკაში? პედაგოგთა და აღმზრდელთა მოსაზრების მიხედვით, დისციპლინა არის დაგეგმილი მოქმედების ფორმა, რომელიც მიმართულია იქითკენ, რათა დაეხმაროს ბავშვებს, შეუთანხმონ თავიანთი სურვილები და მოთხოვნილებები გარედან, მისი გარემოცვიდან მომავალ სურვილებს. დისციპლინა, აუცილებელია, არა ბავშვის დასაშინებლად და მასზე ზეგავლენის მოსახდენად, დისციპლინა მიზნად ისახავს ბავშვების ხელმძღვანელობის განხორციელებას. ის ეხმარება ბავშვს, აამაღლოს წარმოდგენა საკუთარ თავზე, მის ქმედებებს საჭირო კალაპოტში მიმართავს და ასწავლის გარშემომყოფ ადამიანებთან ჰარმონიაში ცხოვრებას,

არსებობს დისციპლინის გამოყენების სხვადასხვა მეთოდები. მოკლედ ისინი შეიძლება შემდეგი სახით წარმოვადგინოთ.

## *2. დისციპლინის სახეები*

### *ა. ავტორიტეტული დისციპლინა*

ამ მეთოდის მიმდევარი ხალხი დისციპლინირებული ადამიანის აღზრდისას მხოლოდ „ძალასა და წესრგს" ეყრდნობიან. მათი შეხედულებით, მკაცრად უნდა მივსდიოთ გან-

საზღვრულ წესებს, ამასთან ბავშვზე ზეგავლენის მოხდენის მთავარი საშუალება დასჯაა. მიუხედავად იმისა, რომ დასჯის სახეობები სხვადასხვა ოჯახში, შესაძლოა, იცვლებოდეს, მათი მიზანი ერთია—რადაც უნდა დაუჯდეთ ბავშვი გონს მოიყვანონ და ჭეშმარიტების გზაზე დააყენონ. ამ მეთოდის დროს ბავშვს, თითქმის, ყველაფერი ეკრძალება. ეს დისციპლინა უსაზღვროდ მკაცრია. ბავშვისთვის არანაირი მოქმედების თავისუფლება არ არსებობს, ზოგიერთ ოჯახში ფიზიკური დასჯით არის გამყარებული, ზოგიერთში კი —დადანაშაულებით და დაშინებით. ასეთი დისციპლინის გამოყენება არის მიზეზი, რომელიც ძირშივე ღუპავს ადამიანის ყველა უნარსა და მონაცემს, მიზეზი, რომელიც არღვევს ფსიქიკური და ფიზიკური ჯანმრთელობის ისეთ მაჩვენებელს, როგორიცაა სულიერი წონასწორობა და თავის მხრივ ხდება იმის მიზეზი, რომ ბავშვისგან საცოდავი, უნებისყოფო არსება იზრდება. ბავშვში, რომლის მიმართაც ასეთი დისციპლინა იყო გამოყენებული, პიროვნება კვდება. ასეთ ატმოსფეროში გაზრდილ ბავშვებში, უფრო ხშირად, შეიძლება დავაკვირდეთ ორ რექციას. ერთნი საკუთარ თავში იკეტებიან და გარეგნულად დამჯერნი ჩანან, სხვები კი პირიქით, საერთოდ არ აღიარებენ არანაირ ავტორიტეტებს. ბავშვები, რომლებიც ძლიერ ზეწოლას განიცდიან, ცდილობენ შეუმჩნეველნი იყვნენ, მაგრამ ისინი თავიანთი ქცევებით გამოწვევას უცხადებენ მათ, რომლებიც მათზე ზეწოლას ახორციელებენ. ეს შეიძლება დავახასიათოთ, როგორც „ფარული წინააღმდეგობა ან დაპირისპირება“. ხელსაყრელ შემთხვევაში, როდესაც მომენტს იპოვნიან, ისინი ისეთ ქმედებებს სჩადიან, რომელიც მათ მშობლებში უკმაყოფილებასა და რისხვას იწვევს. ამით ისინი, თითქოს, შურისძიების გრძნობას იკმაყოფილებენ,

თუმცა ისეთი ისლამის მოაზროვნეები, როგორებიც იყვნენ იბნ მისკავაი და იბნ ხალდუნი ჯოხის დისციპლინისა და ბავშვზე გადაჭარბებულ ზეწოლაზე დამყარებული, აღზრდის წინააღმდეგნი იყვნენ. იბნ მისკავაი ამბობდა: „ფიზიკურმა დასჯამ და ბავშვზე ზეწოლამ, შესაძლოა, ხელი შეუწყოს მასში ცუდი ჩვეულებებისა და მიდრეკილებების

გამოვლენას, რომელთა რეალიზაციასაც ის მალულად მოახდენს. შედეგად ასეთი ბავშვი, შესაძლოა, ორპირი, ფარისეველი ადამიანი გახდეს. იბნ მისყავაის სიტყვებს ეხმაურება იბნ ჰალდუნის გამონათქვამებიც: „ყოველგვარი სახის ზეწოლა, იძულება და ფიზიკური დასჯა ადამიანს აფუჭებს. ბავშვის მიმართ ასეთი დამოკიდებულება წინააღმდეგობას უწევს მის სულიერ განვითარებას, მას სუსტი ნებისყოფის და მატყუარა ადამიანად ხდის“

ფიზიკური დასჯის მომხრეებს არგუმენტად მოჰყავთ შემდეგი ანდაზა: „დასჯა სათავეს სამოთხეში იღებს“. ფიზიკური დასჯა უზრუნველჰყოფს მხოლოდ ბავშვის ხანმოკლე დაშინებას, აიძულებს რა მას იყოს ჩუმად. მაგრამ ეს ბავშვს ვერაფერს ასწავლის..

ჩატარებული გამოკვლევების თანახმად, ადამიანების აბსოლიტური უმრავლესობა, რომლებიც ბავშვობაში ფიზიკურ დასჯას ექვემდებარებოდნენ, მომავალში ხდებოდნენ მშობლები, რომლებიც თავიანთ ბავშვებს ჯოხის დახმარებით ზრდიდნენ.

ძლიერი ზეწოლის ატმოსფეროში, უხეში ფიზიკური ძალის გამოყენებით გაზრდილი ბავშვებისა და მოზარდების ქცევებში, შეიძლება, შევხვდეთ სხვადასხვა სახის გადახრებსა და დარღვევებს. მაგალითის სახით მათგან ყველაზე ძირითადს მოვიყვანთ:

1. ასეთი ბავშვები ძნელად ამყარებენ კონტაქტს გარშემომყოფ ადამიანებთან.

2. არიან რა ეჭვიანები და ყველაფერ მომხდარზე რეაგირების მშფოთვარედ მომხდენნი, ისინი სწრაფად ინთებიან და საკუთარი ქცევებისა და ქმედებების კონტროლი არ შეუძლიათ.

3. ისინი თავიანთ მშობლებს ძალიან არ ენდობიან, ხოლო ბევრს ისინი სძულს კიდეც.

4. ყველაფერს უნდობლად და ეჭვით ეკიდებიან.

---

5. სკოლიდან და ოჯახიდან ყველაზე ხშირად ის ბავშვები გარბიან, რომლებიც ასეთ დისციპლინის პირობებში იზრდებოდნენ.

6. ისინი გაურბიან მათ, რომლებიც ცდილობენ მათთვის რჩევებისა და დარიგებების მიცემას.

7. ისინი ადვილად ხვდებიან რომელიმე დანაშაულებრივი ორგანიზაციის ქსელში.

8. სწრაფად ეჩვევიან ალკოჰოლის, სიგარეტისა და ნარკოტიკების მოხმარებას.

9. ისინი გაურბიან პასუხისმგებლობის აღებას იმის გამო, რომ ეშინიათ, ნებისმიერი ნაბიჯის ან ქმედებისთვის კრიტიკის ობიექტები გახდებიან.

10. უფრო ხშირად ისინი პესიმისტები ხდებიან და კმაყოფილნი არაფრით არიან.

იმისათვის რომ ბავშვებმა, რომელთა აღზრდაშიც ასეთი სახის დისციპლინა იყო გამოყენებული, შეძლონ შიშისა და კომპლექსებისგან გათავისუფლება, მათი აღზრდა უნდა მოხდეს ხელსაყრელ ვითარებაში, სადაც მათ საკუთარი თავის რწმენა განუვითარდებათ.

### *ბ) ტოლერანტული დისციპლინა*

დისციპლინის ეს სახეობა არის იმ დისციპლინის სრულიად საპირისპირო, რომელიც დამყარებულია ავტორიტეტსა და ძალაზე. ეს დისციპლინა ბავშვს საკუთარ თავთან ტოვებს, თვალს ხუჭავს მის ბევრ ქმედებაზე. ბავშვი რჩება კონტროლის, სათანადო ზედამხედველობის გარეშე. უსაზღვრო თავისუფლების ატმოსფეროში აღზრდილი ბავშვები ვერ სწავლობენ იმას, თუ რა არის კარგი და რა—ცუდი, რისი გაკეთება შეიძლება და რისი—არა. ისინი ვერაფერს ცუდს ხედავენ იმაში, რომ გააკეთონ რაიმე ისე, როგორც ეს თავში მოუვათ.

საერთოდ, ბავშვისთვის გადამეტებული თავისუფლების მიცემა, უფრო სახიფათო და საზიანოა, ვიდრე სასარგებლო,

ვინაიდან ბავშვი ვერ შეძლებს საკუთარი თავისა და ქმედებების კონტროლს. ასეთი ბავშვები, ჩვეულებრივ, ეგოისტები, გათამამებულები და მიშვებულები არიან. მათ უნდათ, რომ მათი ყველა სურვილი დაუყოვნებლივ შესრულდეს, ვინაიდან ისინი სწორედ ასეთ ატმოსფეროში იზრდებიან. როდესაც სასურველს ვერ მიიღებენ, მათ მაშინვე ისტერიკაში ჩავარდნა შეუძლიათ. ისეთ ვითარებაში, სადაც მათი კაპრიზების მიღება არ ხდება, მათ პანიკური მდგომარეობა იპყრობს. მომავალში ამ გრძნობას წარუმატებლობამდე, ცხოვრებაში წარმატების არარსებობამდე მიჰყავს. ისინი პესიმისტები ხდებიან და კრიტიკულ მდგომარეობაში ვარდებიან, განიცდიან რა სულიერ კრიზისს. სრული თავისუფლების ატმოსფეროში აღზრდილი ბავშვების ქცევებში არსებობს მთელი რიგი დარღვევები. აი, მათგან ძირითადი:

1) ბავშვები არ აღიარებენ არანაირ ავტორიტეტებს, უპირატესობას საკუთარი ჭკუით მოქმედებას ანიჭებენ.

2) მათ უფლებები მხოლოდ საკუთარი თავისთვის სურთ და პატივისცემას მხოლოდ საკუთარ პიროვნებასთან მიმართებაში ითხოვენ.

3) მათ არ უყვართ დარიგებები და მათ საქმეებში ჩარევა.

4) თავიანთი ეგოიზმის გამო თანამშრომლობა არავისთან შეუძლიათ.

5) ადვილად ეჩვევიან მოწევას, ალკოჰოლს და სხვა მავნე ჩვევებს.

6) ასეთი ბავშვების მოსწრება ჩვეულებრივ, ძალიან დაბალია.

7) შემთხვევათა უმრავლესობაში, ისინი არაკომუნიკაბელურები არიან და სუსტი ნებისყოფა აქვთ.

ასეთი დისციპლინის პირობებში აღზრდილი ბავშვები, უფროს ასაკში, საზოგადოებისთვის არასაყვარელნი და არასაჭირონი ხდებიან.

### გ) დემოკრატიული დისციპლინა

დისციპლინის ეს სახეობა ეყრდნობა სრულ ურთიერთგაგებას ბავშვებსა და უფროსებს შორის. ის ბავშვების აღზრდაში გამოყენებულ და დისციპლინის ყველაზე გონივრულ სახეობად მიიჩნევა. დისციპლინის ეს სახეობა ერთდროულად მოითხოვს ფაქიზ, დელიკატურ და ფრთხილ გამოყენებას.

ასეთი დისციპლინის დროს ბავშვები მათ მიერ დაშვებული შეცდომების გამო ძლიერ ზეწოლას არ განიცდიან. მაგრამ მათ ყოველთვის რბილად არ ეპყრობიან. როდესაც ეს საჭირო და დროულია, ბავშვს საყვედურს აძლევენ, ან პირიქით, მოთმინებით ეკიდებიან მის მიერ დაშვებულ შეცდომას. მას მაგალითებით უხსნიან, თუ რაში მდგომარეობს მისი ესა თუ ის შეცდომა. დემოკრატიულ დისციპლინას შეიძლება, ვუწოდოთ, თუ ეს გამოთქმა მართებულია, „მათრახისა და თაფლაკვერის“ პოლიტიკა.

ასეთ დისციპლინის პირობებში გაზრდილ ადამიანს, უპირველეს ყოვლისა, სინდისის თავისუფლება აქვს. ასეთი სისტემის დროს ადამიანი იღებს მორალის წესებსა და ნორმებს არა იმიტომ, რომ სასჯელის ეშინია, არამედ იმიტომ, რომ ის მათ მთელი არსებით იღებს, ითვისებს და მათ შესრულებაზე საკუთარი თავის წინაშე პასუხისმგებლობას ატარებს.

ამიტომ დემოკრატიულ დიციპლინას სხვანაირად უწოდებენ „საკუთარი თავის მართვას ან ხელმძღვანელობას“. ბავშვს მუდმივად უნდა ავუხსნათ მიზეზი, რომლის გამოც ასე ან ისე მოქცევა, შეიძლება ან არ შეიძლება. აუცილებლად უნდა ავუხსნათ აკრძალვის მიზეზი და დავარწმუნოთ ამ აკრძალვის მართებულობაში. მაგალითად, ბავშვს ვუთხარით: „საღამოს არ დააგვიანო“, ჩვენ მას უნდა ავუხსნათ, რომ სიბნელის დადგომასთან ერთად ხიფათის წარმოქმნის შესაძლებლობა იზრდება და სწორედ ამიტომ ვთხოვთ მას, არ შეყოვნდეს. ჩვენ, ასევე ბავშვს უნდა ავუხსნათ, რომ ჩვენ თავს არ ვესხმით მის თავისუფლებას და ამას იმიტომ ვაკეთებთ, რომ კიდევ ხანგრძლივი დროის განმავლობაში მას

ჰქონდეს საკუთარი თავისუფლების გამოყენების საშუალება. მოკლედ რომ ვთქვათ, გამომდინარე ასაკიდან და ბავშვის შეთვისების ხარისხიდან, ვსაუბრობთ რა მასთან, უნდა შევეცადოთ ის შეცდომებისგან დავიცვათ. ზოგჯერ, როდესაც ეს საჭიროა, ხაზი უნდა გავუსვათ მისადმი ჩვენ ნდობას. ასეთნაირად, დიალოგის გზით შევძლებთ, მივაღწიოთ იმას, რომ ბავშვი გახდეს უფრო თავისუფალი დამოუკიდებელი გადაწყვეტილებების მიღებაში. აი, რატომ ეწოდება დისციპლინის ამ სახეობას დემოკრატიული.

3. დისციპლინის ზოგიერთი თავისებურება, რომელიც მშობელთა განსაკუთრებულ ყურადღებას მოითხოვს შვილების აღზრდის დროს, თითოეულმა მშობელმა უნდა იცოდეს და გაითვალისწინოს დისციპლინის ზოგიერთი თავისებურება. ისევე როგორც ყველა ავადმყოფობის წინააღმდეგ არ არსებობს ერთიანი წამალი და მისი გამოყენების დოზები, ასევე აღზრდის საქმეში საერთო რეცეპტი არ არსებობს. აღზრდა სუბიექტური, ინდივიდუალური საქმეა. ამიტომ აღზრდის მეთოდიც, რომელიც მშობელმა უნდა გამოიყენოს, დამოკიდებულია კონკრეტული ბავშვის ხასიათის თავისებურებებზე. ამ ასპარეზზე წარმატების მისაღწევად მშობლებმა მხედველობაში უნდა მიიღონ შემდეგი გარემოებები:

1) დედ-მამა კარგად უნდა იცნობდეს საკუთარ შვილს და გამოარკვიოს მისი ინტერესთა წრე.

2) მშობლებმა ესა თუ ის დისციპლინა ბავშვის ხასიათის, ასაკისა და განვითარების დონის გათვალისწინებით უნდა გამოიყენონ.

3) ბავშვის აღზრდაში უკიდურესობის—გადამეტებული სიმკაცრე, ავტორიტეტულობა ან პირიქით, ბავშვისთვის აბსოლიტური თავისუფლების მიცემა—დაუშვებელია.

4) ბავშვებთან დამოკიდებულებაში უმთავრესი უნდა იყოს სიყვარული, პატივისცემა და გულწრფელობა.

5) მამა და დედა აღზრდის მეთოდებში ქცევის ერთიან ხაზს უნდა მიემხრონ, წინააღმდეგ შემთხვევაში ბავშვი შე-

საძლოა გაუბედავი, საკუთარი „მე"-ს არმქონე გაიზარდოს, ან ტყუილის თქმა და ხელიდან დასხლტომა ისწავლოს.

6) მშობლები, რომლებიც შვილებს ჯერ უალერსებენ, კოცნიან, შემდე კი იქვე სცემენ, ხელს უწყობენ ბავშვებში უნდობლობისა და დაუცველობის გრძნობების განვითარებას.

7) მშობლები შვილებს მეგობრების არჩევაში და მათთან კარგი ურთიერთობების დამყარებაში უნდა დაეხმარონ.

8) მშობლები შვილებს სქესობრივი მომწიფების დროს (ე.წ. პუბერტულ პერიოდში) უნდა დაეხმარონ.

9) მშობლებმა შვილების სულიერი აღზრდა არ უნდა უგულებელჰყონ.

10) ბავშვებს შორის სხვაობა არ უნდა გააკეთონ, სიკეთის გამოვლენასა და დასჯის განხორციელებაში სამართლიანი უნდა იყვნენ.

11) მშობლები გონივრულად უნდა მიუდგნენ თავიანთი შვილების სურვილებისა და მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას, არ უნდა დაუშვან, რომ ისინი რაიმეს საჭიროებდნენ, მაგრამ ამავე დროს, თავიდან აიცილონ, ფულთან ბავშვების მფლანგველობითი დამოკიდებულება.

12) მშობლები შვილების თანდასწრებით თავიანთი ქცევების მიმართ განსაკუთრებით ყურადღებიანნი უნდა იყვნენ და ბავშვებზე არ თქვან: „აბა, მათ რა ესმით?"

არ უნდა დავივიწყოთ, რომ სწავლის, აღზრდისა და დისციპლინის მიზანი მდგომარეობს ბავშვის პიროვნების განვითარებაში და საკუთარი თავისადმი მის რწმენაში. აი, ამიტომ, შვილების აღზრდის დროს, უკიდურესად ყურადღებით უნდა ვიყოთ. ჩვენ ვალდებულნი ვართ, ყველაფერი, რაც საჭიროა, მათი საუკეთესო აღზრდისთვის, ძალისა და დროის დაუზოგავად გავაკეთოთ. ჩვენი პასუხისმგებლობა შვილების წინაშე მდგომარეობს იმაში, რომ, დავუთმობთ რა ყურადღებას მათ სწავლა-აღზრდას, ფიზიკურად და სულიერად, საუკეთესო სახით განვავითარებთ. აზრი იმაში კი არ არის, რომ დღის სინათლეზე ბავშვი მოვავლინოთ, არამედ

იმაში, რომ ამ სამყაროში მოვლენილი ბავშვისთვის ეს ქვეყანა მტრული არ გახდეს.

### *4. კავშირი „ბავშვი-დანაშაული“*

ბავშვის ერთ-ერთი შესაძლო აღწერა შეიძლება შემდეგი იყოს: „ბავშვი ეს არის ადამიანი, რომელიც სქესობრივად მომწიფებული არ არის და ჯერ კიდევ არ აქვს ის თვისებები, რომლებიც დამახასიათებელია ფორმირებული პიროვნებისთვის. ის მოქმედებს დაუფიქრებლად, მოზარდი ადამიანისთვის შეუფერებლად“. შესაბამისად, აუცილებელია გვახსოვდეს, რომ ბავშვის ქცევა ნაკარნახევია მისი ასაკით, ფიზიკური და სულიერი ორგანიზაციით, გრძნობებითა და თავისებურებებით, რომელიც ბავშვობას ახასიათებს. ამ პერიოდში მას შეუძლია, ჩაიდინოს არასწორი, უარყოფითი ქმედებები. ცუდი გარემოცვის ზეგავლენაზე წამოგებულს, არაერთი შეცდომის დაშვება შეუძლია, ვინაიდან შეფასების, განსჯისა და გადაწყვეტილებების მიღების უნარი მას, ჯერ კიდევ, არ აქვს ჩამოყალიბებული. ის, პირად გამოცდილებაზე, ჯერ კიდევ სწავლობს იმის გამოცნობას, რა არის ჭეშმარიტება და რა არის ტყუილი. ბუნებრივია, ამ პერიოდში, როდესაც ცხოვრებისეულ ჭეშმარიტებაში ჩაწვდომას მხოლოდ იწყებს, შეცდომით, უნებლიედ, შეუძლია, არასწორი ქმედებები და დანაშაულიც კი ჩაიდინოს. ასეთ სიტუაციებში უახლოესმა გარემოცვამ ის უნდა გააფრთხილოს და სწორი გზისკენ მიუთითოს. დროთა განმავლობაში, თანდათანობით, გროვდება ცხოვრებისეული გამოცდილება, ბავშვი ისწავლის სწორად მოქცევას ამა თუ იმ სიტუაციაში, ასევე ისწავლის სწორი გადაწყვეტილებების გამოტანას. ასეთია ცხოვრებისეული სიმართლე.

მაგრამ არც თუ ისე ცოტა მშობელი ბავშვის შეცდომებზე არასწორად რეაგირებს. საკუთარი პირმშოს საქციელის მიზეზის გამოურკვევლად, ძალადობის გამოყენება, სათანადო გაფრთხილების ნაცვლად, მკაცრი რეაქციით რეაგირება, არასწორი საქციელია. სახლიდან, სკოლიდან, ქალაქიდან

გაქცევა, ჩვეულებრივ, წარმოადგენს მშობლების მხრიდან ბავშვის საქციელზე გადამეტებულად მკაცრი რეაქციის შედეგს. მშობლები, პედაგოგები და უფროსები ბავშვების ქმედებებს ისე უნდა მოეკიდონ, რომ ისინი მიხვდნენ დაშვებულ შეცდომებს და მომავალში აღარ გაიმეორონ. უფროსები უბრალოდ ვალდებულნი არიან, ბავშვებს ამაში დაეხმარონ, ვინაიდან მათი როლი მდგომარეობს არა იმაში, რომ გააღიზიანონ და ნოტაციებით გადაღალონ, არამედ იმაში, რომ ბრძენი დამრიგებლები იყვნენ. იმის შესახებ, რომ ადამიანის აღზრდა უკეთესია რბილად და სიკეთით, ალლაჰი საუბრობს ყურანში, მიმართავს რა წმინდა მუჰამმედს:

فَبِمَا رَحْمَةٍ مِنَ اللّٰهِ لِنْتَ لَهُمْ

وَلَوْ كُنْتَ فَظًّا غَلِيظَ الْقَلْبِ لَانْفَضُّوا مِنْ حَوْلِكَ

***„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ.“*** *(სურა იმრანი, 3/159)*

თავიანთი მოვალეობების შესრულების დროს, უფროსებმა თავი გულწრფელად და ღირსეულად უნდა დაიჭირონ. თუ ბავშვი მათ ქცევებში სიყალბეს შენიშნავს, ეს სარგებლობის ნაცვლად მხოლოდ ზიანს მოიტანს.

არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ რაიმე საქციელის გამო ბავშვის დასჯა, სრულებითაც არ აღმოფხვრის ამ ქმედების მიზეზს. იპოვის რა მომენტს, ბავშვს მისი გამეორება შეუძლია. ამიტომ უფროსების მხრიდან რეაქცია ქცევების მიმართ ბავშვების მიდრეკილებებთან წინააღმდეგობაში არ უნდა მოდიოდეს. არსებობს არა ერთი ყველაზე განსხვავებული მიზეზი, რომელიც ბავშვში ამა თუ იმ ქმედების ჩადენის სურვილს აღძრავს. აი, ზოგიერთი მათგანი:

1) ბავშვის უუნარობა ცუდი კარგისგან, სიმართლე სიცრუისგან განასხვავოს.

2) ოჯახში ცხოვრების არასწორი წესი.

3) ოჯახში მამინაცვლის ან დედინაცვლის ქცევა.

4) მამის მიდრეკილება ალკოჰოლისა და აზარტული თამაშებისადმი.

5) დედის არასწორი ცხოვრების წესი.

6) მშობლების მიმართ დედმამიშვილებიდან ვინმესთვის უპირატესობის მინიჭება.

7) ბავშვის უუნარობა  მეგობრებისა და ამხანაგების არჩევის საქმეში.

8) მშობელთა მხრიდან მოფერების, ყურადღებისა და სინაზის უკმარისობა.

9) შური, ეჭვი, რომელსაც ბავშვები თავიანთი მდიდარი თანატოლების მიმართ განიცდიან.

10) მშობლების სიძუნწე თავიანთ შვილებთან მიმართებაში, ან პირიქით, მათი ნებისმიერი სურვილის დაკმაყოფილებისკენ მისწრაფება.

რა თქმა უნდა, ეს არ არის იმ მიზეზთა სრული ჩამონათვალი, რომლებიც ბავშვს დანაშაულისკენ უბიძგებს. არის კიდევ, სხვა, არა ერთი მიზეზი, მაგალითად ბავშვებში ზოგიერთი ფიზიკური ნაკლის არსებობა: მეტყველების, მხედველობის ან სმენის დეფექტი. თანატოლები, მსგავსი დეფექტების მქონე ბავშვებს ზოგჯერ დასცინიან. შედეგად შესაძლოა, ბავშვს არასრულყოფილების კომპლექსი განუვითარდეს, ხოლო ეს ხელს უწყობს დანაშაულის ჩადენისკენ ბავშვების მიდრეკილებების გაძლიერებას. ასეთი ბავშვების მშობლებმა მათ მუდმივად მორალური მხარდაჭერა უნდა გაუწიონ, ჩაუნერგონ იმედი, რომ ეს ნაკლი დროთა განმავლობაში გაქრება და ყველაფერი კარგად იქნება. თავისთავად იგულისხმება, რომ ავადმყოფი ბავშვის გამოჯანმრთელებას მთელი ძალისხმევა უნდა მოვახმაროთ.

ჩატარებულმა, პრობლემური ბავშვების გამოკვლევებმა გამოავლინა, რომ უფრო მეტად დანაშაულის ჩადენისკენ ის ბავშვები არიან მიდრეკილნი, რომლებმაც მშობლებისგან სიყვარული, ალერსი ვერ მიიღეს, ბავშვები, რომლებსაც ოჯახში სხვანაირად ეპყრობოდნენ, ვიდრე მათ დედმამიშვილებს, ასევე ისინი, რომლებმაც ოჯახურ გარემოცვაში სხ-

ვადასხვა შიში და ეჭვიანობა განიცადეს. ამასთან დაკავშირებით გვახსენდება ჩვენი შუამავლის სიტყვები: „ბავშვებს კარგად მოეპყარით“.

ის ბრძანებდა, რომ გამონაკლისის გარეშე, მშობლები ყველა შვილს ერთნაირად, სიყვარულით და სინაზით მოპყრობოდნენ. ის ამბობდა, რომ ბავშვები ალლაჰის წყალობა არიან. ამიტომ თუ ჩვენ გვინდა, რომ იმ ბავშვებისგან, რომლებმაც ხვალ საზოგადოების მომავალი უნდა შეადგინონ, ღირსეული ადამიანები აღიზარდონ, რომელთაც დანაშაულისკენ მიდრეკილება არ ექნებათ, უნდა გვახსოვდეს:

1) ბავშვები უზენაესი ალლაჰისგან მოცემული გვაქვს, როგორც ამანათი. ჩვენ მოვალენი ვართ გვიყვარდეს და დავიცვათ ისინი.

2) ჩვენ ყველა ზომა უნდა მივიღოთ მათი ფსიქიკური და ფიზიკური ჯანმრთელობის გასამაგრებლად.

3) უნდა ვიცნობდეთ ჩვენ შვილებს და მათ მიდრეკილებებს.

4) უნდა ვერიდოთ ბავშვების თანდასწრებით, ცოლ-ქმარს შორის ოჯახში სკანდალებს.

5) უნდა შევეცადოთ ისინი წყნარ და ჰარმონიულ ატმოსფეროში აღვზარდოთ.

6) მათი ორიენტირება არ უნდა მოვახდინოთ ისეთი მიზნებისკენ, რომლებიც მათ ასაკს არ შეესაბამება და ითხოვს უფრო მეტ შესაძლებლობებს, ვიდრე ბავშვს აქვს.

7) მუდმივად უნდა ვევედროთ უზენაეს ალლაჰს ჩვენი შვილებისთვის საუკეთესო ხვედრს.

არ უნდა დავივიწყოთ, რომ ბავშვის აღზრდა არის საქმე, რომელიც მოთმინებასა და თავგანწირვას მოითხოვს. ჩვენი წინაპრები ტყუილად როდი ამბობდნენ: „ბავშვის აღზრდა იგივეა, რაც ნემსით ჭის ამოთხრა“. ყველასთვის, ოჯახით დაწყებული და სახელმწიფოთი დამთავრებული, ადამიანურ მოვალეობას წარმოადგენს, ყველა შესაძლებელი ზომის მიღება იმისთვის, რომ ჩვენი მომავლის იმედი, ჩვენი ოჯახების

ბედნიერება—მომავალი თაობა— ყოველგვარი ბოროტებისგან დავიცვათ.

### *5. ბავშვი და ამხანაგური ურთიერთობები*

როგორც ზემოთ იყო ნათქვამი, ბავშვის პიროვნებისა და ხასიათის ჩამოყალიბებაზე დიდ ზეგავლენას ახდენს მისი უახლოესი გარემოცვა: ოჯახი და სკოლის ამხანაგები, რომლებთანაც ის ხშირად ურთიერთობს. ანუ პიროვნების ჩამოყალიბების საწყის პერიოდში ადამიანები მჭიდრო ურთიერთზეგავლენის პროცესში იმყოფებიან. თუ გვეცოდინება, რა არის მეგობრობა და ამხანაგური გარემოცვა, რომელიც ადამიანზე ზოგჯერ უფრო მეტ ზეგავლენას ახდენს, ვიდრე ოჯახი, მაშინ ჩვენი ბავშვების დახმარებას შევძლებთ.

მაშ, რას ნიშნავს სიტყვა „მეგობრობა“? მეგობრობა არის დაახლოება, რომელიც თემში წარმოიქმნება ურთიერთსაჭიროების, სიმპათიის, სიყვარულის, თვალსაზრისისა და შეხედულებების სიახლოვის შედეგად. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, მეგობრობა ნიშნავს იმას, რომ ადამიანები, რომლებიც ურთიერთსიმპათიას, სიყვარულსა და შეხედულებათა სიახლოვეს განიცდიან, ნებისმიერ სიტუაციაში ერთმანეთს ეხმარებიან, ერთმანეთს გულწრფელად, რბილად და კეთილი განზრახვით ეპყრობიან. ისინი მოთმინებით უნდა მოეკიდნონ ერთმანეთის მცირე შეცდომებს.

ამასთან არ არსებობს გარანტია (განსაკუთრებით ეს პატარა ბავშვებს ეხებათ), რომ ბავშვი, ვთქვათ მდიდარი ოჯახიდან, აუცილებლად თავის მდიდარ თანატოლს დაუმეგობრდება, ან პირიქით. ისეც ხდება, რომ ბავშვი ძალიან მდიდარი ოჯახიდან, ღარიბი თანატოლის გულწრფელი მეგობარი ხდება და ის ღვიძლი ძმასავით უყვარს. იმ შემთხვევაშიც კი,თუ ოჯახი მსგავსი მეგობრობის წინააღმდეგია, მას მისი გაწყვეტა არ შეუძლია. განსაკუთრებით ეს ეხება 7-11 წლის ასაკობრივი ჯგუფის ბავშვებს, რომელთა შორისაც მეგობრობა იმდენად მჭიდრო და გულწრფელი შეიძლება

იყოს, რომ სხვადასხვა სქესისადმი მათ კუთვნილებასაც კი არანაირი მნიშვნელობა აქვს. ამ ასაკობრივი ჯგუფის ბავშვები იმ დონემდე ახდენენ ერთმანეთზე ზეგავლენას, რომ მათი გემოვნებაც, სურვილებიც და ზნეც კი მსგავსი ხდება. მათ უნდათ მიირთვან ერთნაირი საჭმელი, ატარონ ერთნაირი ტანსაცმელი და ა.შ.

მოზარდი ასაკის ბავშვები იმდენად თავისუფლად გრძნობენ თავს თანატოლებს შორის, რომ იმისათვის, რათა ისინი თავისიანებად აღიარონ, უფრო ფხიანნი და უტიფარნი ხდებიან. ამ წლებში ისინი შიშობენ, რომ მათ შესაძლოა, „დედიკოს გოგონა“ ან „დედიკოს ბიჭი“ დაუძახონ და ყველა ხერხით ცდილობენ საწინააღმდეგოს დამტკიცებას. ზოგჯერ, ეს შესაძლოა, სხვადასხვა ავანტიურაში ბავშვის ჩათრევის მიზეზი გახდეს.

ამიტომ აუცილებელია, რათა მშობლებმა თვალყური ადევნონ იმას, თუ ვისთან მეგობრობს მათი შვილი. ბავშვის დატოვება მეთვალყურეობის გარეშე, განსაკუთრებით, გარდამავალ პერიოდში, არ შეიძლება. ბავშვს უნდა ჩავუნერგოთ, რომ მეგობრობა შეიძლება საკუთარი სახის მქონე, ტაქტიან და ჭკვიან ადამიანებთან. იმ ბავშვის ხასიათი, რომელიც კარგ თანატოლებთან მეგობრობს, დადებითი მიმართულებით ვითარდება. მას უძლიერდება საკუთარი თავის რწმენა, იმ საზოგადოებაში ადაპტაციის უნარი, რომლის წევრიც არის.

თუ ბავშვი უხასიათო ან ჯიუტია, ის ცუდი კომპანიის ბავშვებთან მეგობრობს და ამასთან, მათთან ჩამოშორება არაფრით შეუძლია. ასეთ ბავშვს დიდი უსიამოვნებები ელოდება. მთავარი ნიშნები იმ მოზარდის ქცევებში, რომელიც ცუდ ამხანაგებთან მეგობრობს და მათი სურვილების საწინააღმდეგოდ მოქმედება არ შეუძლია, შემდეგია:

1) მოზარდი ზოგჯერ სახლში არ ბრუნდება, პირდაპირ არ ამბობს, სად მიდის.

2) ის საკუთარ გარეგნობას ყურადღებას არ აქცევს.

3) მისი ქცევა უხეში ხდება, ის ტყუილუბრალოდ ღიზიანდება, ანთებადია.

4) მას ეზრდება ფულის საჭიროება ან მას საერთოდ არ ითხოვს.

5) იგი არავის უსმენს და მისთვის დარიგებები მოსაწყენია.

ბავშვის ქცევებში ასეთი თვისებების გამოვლენისთავე, უკიდურესად ფრთხილნი უნდა ვიყოთ. თუ ბავშვი არათავდაჯერებულად არის აღზრდილი, არ აქვს საკუთარი აზრი, სუსტი ნებისყოფისაა, მას უფრო ძლიერი პიროვნებები თავიანთი მიზნების განსახორციელებლად გამოიყენებენ. ძველი აფორიზმი ამბობს: „მითხარი ვინ არის შენი მეგობარი და გეტყვი , ვინ ხარ შენ“. უკანასკნელი შუამავალი ﷺ ხაზს უსვამდა რა ამ გარემოებას, ამბობდა:

*„ადამიანი რელიგიასა და ზნეობრიობაში თავის მეგობარს ჰგავს, ამიტომ, იგი მეგობრის არჩევაში ყურადღებიანი უნდა იყოს“*

სწორედ ამიტომ მშობლებმა, რომლებიც თავიანთ შვილს ცხოვრებისთვის ამზადებენ, არ უნდა დაივიწყონ თავიანთი პირმშოს დაცვა ისეთი მეგობრობისგან, რომელიც მას ზიანს აყენებს. ბავშვებს უნდა ვასწავლოთ, რომ მეგობრის არჩევისას ყურადღება მიაქციონ მისი ხასიათის თვისებებს, ეცადონ იპოვონ ღვთისნიერი ამხანაგი. ბავშვმა უნდა გაიგოს და მეგობრობაში შემდეგ რეკომენდაციებს მიჰყვეს:

1. უყვარდეთ და პატივი სცენ ერთმანეთს, ამხანაგს მხოლოდ სიმართლე უთხრან.

2. არ დატოვონ მეგობარი არც გასაჭირში და არც სიხარულში.

3. მოეკიდონ მოთმინებით მეგობრის მცირე შეცდომებს.

4. თუ ვინმე მის მეგობარს უჩივის, ნაჩქარევი დასკვნები არ გააკეთოს.

5. არ დაარღვიოს პირობა, იყოს ერთგული მეგობრობაში.

6. არ იჭორაოს მეგობრებზე, არ უჩივლოს ერთ ამხანაგს მეორესთან.

7. საკუთარ თავზე მეტი უპირატესობა მეგობრებს მისცეს.

ამასთან დაკავშირებით გვინდოდა გაკვრით შევხებოდით შემდეგ გარემოებას. ისლამი არის რელიგია, რომელიც მეგობრობას სისხლით ნათესაობამდე (ძმობამდე) ამაღლებს. წმინდა ყურანში მუსლიმები ძმებად იწოდებიან:

إِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ إِخْوَةٌ فَأَصْلِحُوا بَيْنَ أَخَوَيْكُمْ وَاتَّقُوا اللَّهَ
لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ

***„რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან. მაშ, გამოასწორეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ.*** *(სურა ჰუჯურათი, 49/10)*

ამ ღვთიური ბრძანებულებით აღფრთოვანებული, წმინდა შუამავლის ﷺ თანამიმდევრები მეგობრობისა და ამხანაგობის არნახული მაგალითების დემონსტრირებას ახდენდნენ. მექქადან მედინაში წმინდა მუჰამმედის ﷺ ჰიჯრის დროს, ადგილობრივი მუსლიმები მუჰაჯირებს აძლევდნენ თავიანთ სახლებს, ქონებას, მათთან ერთად პურის უკანასკნელ ლუკმას იყოფდნენ.

ისლამში ადამიანებს ერთმანეთი ალლაჰის გულისთვის უნდა უყვარდეთ, ამ სიყვარულში ერთმანეთი დაიცვან და ერთმანეთს მხარი დაუჭირონ. მეგობრები ერთმანეთის საყრდენი უნდა იყვნენ სიხარულსა და უბედურებაში, სიმდიდრესა და სიღარიბეში. ურთიერთობა, რომელიც დამყარებულია მხოლოდ პირად სარგებელზე, ზოგადსაკაცობრიო არ არის და ისლამთან არანაირი შეხება აქვს. ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„ალლაჰის წინაშე ყველაზე კეთილისმქმნელი ამხანაგია ის, ვინც მეგობრებთან მიმართებაში სიკეთეს აკეთებს, ხოლო ყველაზე კეთილისმქმნელი მეზობელი—ის, ვინც თა-*

*ვისი მეზობლისთვის სიკეთეს სჩადის". (რიაზუს-სალიჰინ, ჰადისი 1598)*

ადამიანებს შორის ურთიერთობების შესახებ, ეს და სხვა მსგავსი ბრძანებები წარმოადგენს მორალისა და წესიერების უმაღლეს პრინციპებს. როგორი ბედნიერნი არიან ისინი, რომელთა მეგობრული ურთიერთობები ამ პრინციპებზეა დაფუძნებული!

## *6. ურთიერთობა „ბავშვი-სკოლა"*

### *ა) ურიერთობა პედაგოგებსა და მოსწავლეებს შორის*

სკოლის მნიშვნელობა ბავშვის პიროვნების განვითარებაში უაღრესად დიდია, ვინაიდან მრავალ წელს, 6-7 წლის ასაკიდან დაწყებული და უმაღლესი განათლების მიღებამდე, ბავშვი მერხთან და სტუდენტურ სკამზე ატარებს. იმისათვის, რომ უფრო სრული წარმოდგენა გვქონდეს სკოლასა და ბავშვს შორის ურთიერთკავშირზე, დროული იქნება, თუ მოკლედ შევეხებით ურთიერთობას პედაგოგსა და ბავშვს შორის. მასწავლებელი ხომ პირველი ადამიანია, ვისაც ბავშვი სკოლაში ხვდება.

მასწავლებელი ბავშვისთვის ცოდნის წყაროა. ის არის გზამკვლევი, მისაბაძი მაგალითი, რომელსაც ბავშვზე უფრო მეტი გავლენის მოხდენა შეუძლია, ვიდრე მშობელსაც კი. სკოლაში მისვლის მომენტიდან ბავშვი ახალ გარემოცვას იძენს. თუმცა ის ჯერ კიდევ არ იცნობს ახალ ამხანაგებს. შესაძლოა, მან სკოლის შესახებ რაღაც ცნობები საკუთარ ოჯახში მიიღო: „რამდენად სწორი გამოდგება ეს ცოდნა? როგორ მომეპყრობა მასწავლებელი?" რამდენი კითხვა, გრძნობა, რამდენი ეჭვი აქვს პატარას! ისინი მას მთლიანად ავსებენ. ზოგჯერ მას შეუძლია, სკოლისადმი მისი ადაპტაცია გაართულოს. მასწავლებელი მოვალეა, მოთმინებით, ალერსით, შემწყნარებლობით სავსე ატმოსფერო შექმნას იმისათვის, რომ ბავშვის ეს უარყოფითი განცდები აღმოფხ-

---

ვრას. მან ბავშვს უნდა აგრძნობინოს, რომ მისადმი მის მშობლებზე მეტ ინტერესს იჩენს. არ შეიძლება ბავშვზე ძლიერი ზეწოლა, შესაძლო შეცდომების პროფილაქტიკის მიზნით, ვინაიდან, წინააღმდეგ შემთხვევაში, ბავშვმა შესაძლოა, სწავლისადმი ინტერესი დიდი ხნით დაკარგოს. გარდა ამისა, ბავშვზე ძლიერი ზეწოლა, შესაძლოა, მისი გაქცევის ან უფრო ცუდი საქციელის მიზეზი გახდეს. ეს განსაკუთრებით უნდა გვახსოვდეს.

დაწყებითი კლასების მოსწავლეებისთვის მასწავლებელი არის ძლიერი, მცოდნე პიროვნება. მსგავსი აზრი ბავშვს მასწავლებელს აჯაჭვებს და მის სიყვარულს აიძულებს. თუ მასწავლებელმა იცის, როგორ გამოიყენოს სწორად აღსაზრდელების ასეთი სუფთა და გულწრფელი გრძნობები, მაშინ ის გამოცდილი, მარჯვე, დახელოვნებული პედაგოგია. მაგრამ თუ მასწავლებელი არ იცნობს თავის მოსწავლეს, არ იჩენს მის მიმართ სათანადო ინტერესს, თუ შესასრულებლად ძნელ საშინაო დავალებას მისცემს და ამასთან დასჯის და დაშინებას დაუწყებს, მაშინ ის დადებით შედეგს ვერასდროს მიიღებს.

სწავლების დროს მასწავლებლის მიერ გამოყენებული, მეთოდების და პროგრამების როლი უაღრესად დიდია. ვინაიდან არსებობს მოსწავლეთა მიერ სასწავლო მასალის აღქმაში ზოგიერთი სხვაობა. ამიტომ პროგრამები უფრო მოქნილად უნდა გაკეთდეს, კონკრეტული კლასის ბავშვების განვითარების დონის გათვალისწინებით. ასაკის, განვითრების დონის, ბავშვთა აღქმის თავისებურებების გათვალისწინების გარეშე შედგენილი და სწორი მეთოდიკის გამოყენების გარეშე რეალიზებული პროგრამა არა მარტო წარუმატებელია, არამედ მას შეუძლია ბავშვთა ქცევებში მთელი რიგი დარღვევები გამოიწვიოს, რომელმაც თავის მხრივ, შესაძლოა, მოსალოდნელი შედეგის ნაცვლად, დროისა და შრომის ფუჭად ხარჯვამდე მიგვიყვანოს.

იმისათვის, რომ ბავშვის სკოლაში ყოფნა წარმატებული და შედეგიანი იყოს, საჭიროა, ბავშვის პედაგოგსა და მშობლებს შორის მჭიდრო თანამშრომლობა. თუმცა ჩვენ არ შე-

გვიძლია, ვთქვათ, რომ ტრიადა-მასწავლებელი, მშობლები და სკოლა—სათანადო ხარისხით, შეთანხმებულად და ჰარმონიულად მუშაობს. მე ვიცნობ არც თუ ისე ცოტა მშობელს, რომლებმაც, შეიყვანეს რა ბავშვი სკოლაში, არც ერთხელ უცდიათ სკოლის ხელმძღვანელობასთან შეხვედრა, გამოსაშვებ გამოცდებამდე არ ინებეს სკოლაში შემოხედვაც კი. სასწავლო-აღმზრდელობითი პროცესის თვალსაზრისით, ეს სასიხარულო ფაქტი ნამდვილად არ არის.

ბ) საფუძვლები, რომელთაც თავის მუშაობაში პედაგოგი უნდა დაეყრდნოს.

თუ პედაგოგი თავის საქმიანობაში მთლიანად დაეყრდნობა იმ საფუძვლებს, რომლებსაც მოკლედ ქვემოთ მოვიყვანთ, თავის ასპარეზზე დიდ წარმატებებს მიაღწევს.

1. მასწავლებელი კარგად უნდა მოემზადოს გაკვეთილისთვის და ის მშვიდად და ზომიერად წაიყვანოს.

2. მასწავლებელი კლასში დროულად უნდა შევიდეს და თავის გარეგნობას ყურადღება მიაქციოს.

3. მასწავლებელი მრისხანედ არ უნდა გამოიყურებოდეს, ვინაიდან მას შეუძლია, თავისი გარეგნობით ბავშვები შეაშინოს.

4. მასწავლებელი მოსწავლეების ნდობისა და სიყვარულის მოპოვებას უნდა ცდილობდეს.

5. თავისი ქმედებებით და ქცევებით მასწავლებელმა მოსწავლის პიროვნებისადმი პატივისცემის დემონსტრირება უნდა მოახდინოს.

6. მასწავლებელმა მოსწავლეები ერთმანეთისგან არ უნდა გამოარჩიოს და ყველას ერთნაირად უნდა მოექცეს.

7. მასწავლებელმა მოსწავლის საქციელზე მკაცრი რეაგირება არ უნდა მოახდინოს მანამდე, სანამ ამის მიზეზს არ გამოარკვევს. მან დიდი ყურადღება უნდა დაუთმოს შესაძლებელი შეცდომების პროფილაქტიკას.

8. მისი კრიტიკა კონსტრუქციული უნდა იყოს.

9. სხვა პედაგოგებთან და სკოლის ხელმძღვანელობასთან ურთიერთობებაში მასწავლებელი ყურადღებიანი უნდა იყოს. ეს ზეგავლენას იქონიებს მოსწავლეთა მხრიდან მის მიმართ ნდობაზე.

10. მასწავლებელს თავისი მოსწავლეები უნდა უყვარდეს, ვინაიდან მოსწავლეებმა მშვენივრად იციან, რამდენად საყვარელნი არიან ისინი მასწავლებლებისათვის.

11. მასწავლებელი უნდა შეეცადოს, გამოარკვიოს თავის მოსწავლეების ოჯახებში ცხოვრების წესი, მათი სოციალური და ეკონომიური მდგომარეობა.

ფაქტორები, რომლებიც ზეგავლენას ახდენს პედაგოგის მუშაობის წარმატებულობაზე, რა თქმა უნდა, ზემოჩამოთვლილით არ ამოიწურება. მშობლები ასევე უნდა დაეხმარონ პედაგოგს სკოლასთან ბავშვის სწრაფი ადაპტაციის საქმეში. მათ უნდა მოახდინონ პედაგოგის ინფორმირება იმაზე, რა მოსწონს და რა არა მათ ბავშვს, მოუყვნენ შვილების მიდრეკილებების შესახებ. მოკლედ, რომ ვთქვათ, მშობლები ყველაფერში პედაგოგის დამხმარენი უნდა იყვნენ.

ჩვენ, საკუთარი თავი, მთლიანად, ჩვენი მომავლის გარანტიის—ჩვენი შვილების სწავლა-აღზრდას უნდა მივუძღვნათ. ამ მიზნის მისაღწევად ოჯახმაც, სახელმწიფომაც და საზოგადოებამაც თავგანწირულობის მაქსიმუმი უნდა გამოავლინოს. უფლება არ გვაქვს დავივიწყოთ იმ პედაგოგების წინაშე ჩვენი მოვალეობები, რომლებსაც ჩვენი ბავშვები ჩავაბარეთ და რომელთაგანაც ბევრს ველოდებით. უნდა შევეცადოთ უზრუნველვყოთ ჩვენი პედაგოგების ცხოვრების უფრო მაღალი დონე, როგორც სულიერი, ასევე მატერიალური თვალსაზრისთ. არ ღირს იმის დავიწყება, რომ მეცნიერება და ცოდნა უმეცრების ფანატიზმს ანადგურებს. მეცნიერება არის გზა სინათლისკენ, წყვდიადის გავლით, ხოლო ის ადგილი, სადაც მეცნიერებებს შეასწავლიან, სკოლაა. ჩვენი მთავარი მიზანი მდგომარეობს იმაში, რომ ბავშვებს გზა ცოდნისკენ ვუჩვენოთ, ვასწავლოთ მათ ცოდნის მიღების მეთოდები, რათა საზოგადოებამ შეძლოს მცოდნე, საკუთარი რელიგიის მომხრე, მთელი ქვეყნისთვის სასარ-

გებლო სპეციალისტების შეძენა. ჩვენ გვჯერა იმის, რომ სკოლა, რომელიც ინტელექტს, ადამიანის სულიერ სამყაროს ავითარებს, ასწავლის მას დადებით აზროვნებას, ერთი სიტყვით, ადამიანს ცხოვრებისთვის ამზადებს, ეს არის მოქალაქეთა სწავლა-აღზრდის ინსტიტუტი. ჩვენი რელიგია ბრძანებს, რომ ცხოვრების ამ ინსტიტუტს პატივი ვცეთ და დიდი მნიშვნელობა მივანიჭოთ. ვფიქრობ, ახლა დროული იქნებოდა, გვესაუბრა იმ მნიშვნელობაზე, რომელიც ისლამში მეცნიერებას აქვს მინიჭებული.

### *7. მეცნიერების მნიშვნელობა ისლამში*

ისლამი მეცნიერებას, ცოდნას და მათ შესწავლას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. უზენაესი ალლაჰის მიერ წმინდა მუჰამმედზე ზეგარდმოვლენილი პირველი აიათი იწყება სიტყვით „იკითხე!“ ჩვენს რელიგიაში ცოდნას ყოველთვის მაღალი პრიორიტეტი ჰქონდა. წმინდა ყურანში არის აიათები, რომლებიც ამ ფაქტს ადასტურებს:

اَمَّنْ هُوَ قَانِتٌ اٰنَاءَ الَّيْلِ سَاجِدًا وَقَائِمًا يَحْذَرُ
الْاٰخِرَةَ وَيَرْجُوا رَحْمَةَ رَبِّهٖ قُلْ هَلْ يَسْتَوِى الَّذٖينَ يَعْلَمُونَ وَالَّذٖينَ
لَا يَعْلَمُونَ اِنَّمَا يَتَذَكَّرُ اُولُوا الْاَلْبَابِ

***„განა ის, ვინც მორჩილად ატარებს ღამის საათებს, სეჯდეზე გართხმული ან მდგომი, უფრთხილდება საიქიოს და სასოებს წყალობას თავისი ღმერთისგან, უთხარი: „განა თანასწორნი არიან განსწავლულნი და უვიცნი?!“ უეჭველად, შეიგონებენ მხოლოდ ბრძენკაცნი, ჭკუასაკითხნი“.*** *(სურა ზუმერი, 39/9)*

და ნამდვილად, ნებისმიერ ადგილზე დამოკიდებულება მეცნიერის და უმეცარი ადამიანის მიმართ არაერთნაირია. მცოდნე ადამიანი ყოველთვის პატივცემულია, ის მუდმივად იმყოფება თვითსრულყოფილების პროცესში, უმეცარი კი ერთ ადგილს ტკეპნის და ყოველდღიურად დეგრადაციას განიცდის. მცოდნე და კეთილისმქნელი ადამიანი ლიდერი

ხდება, რომლისგანაც სინათლე მოდის. უმეცარი ადამიანის ხვედრი კი მუდამ სხვის დაქვემდებარებაში ყოფნაა. მცოდნე ადამიანი ჭეშმარიტებას ხედავ და მისკენ მიისწრაფვის. უმეცარი, კი დახეტიალობს რა საკუთარი ცნობიერების ლაბირინთებში, შესაძლოა, ჭეშმარიტების გზიდან გადაუხვიოს. ის ადამიანები, რომლებსაც ცრურწმენებისა და ათასგვარი მონაჩმახის სჯერათ, ძალიან ხშირად უმეცრები არიან.

ისლამში ცოდნას ღირსეული ადგილი უკავია. ამ უპირატესობის შესახებ ნაბრძანებია ყურანში:

فَتَعَالَى اللّٰهُ الْمَلِكُ الْحَقُّ وَلَا تَعْجَلْ بِالْقُرْاٰنِ مِنْ قَبْلِ اَنْ

يُقْضٰى اِلَيْكَ وَحْيُهُ وَقُلْ رَبِّ زِدْنِى عِلْمًا

***„ ჭეშმარიტი მბრძანებელი უზენაესი ალლაჰია! ნუ იჩქარებ ყურანის კითხვას (აიათის), სანამ არ დასრულდება შენთვის მისი ზეშთაგონება და თქვი: „ღმერთო ჩემო! შემმატე ცოდნა“.*** *( სურა ტაჰა, 20/114)*

წმინდა ყურანში არის ძალიან ბევრი აიათი, რომლებიც ახალისებენ მეცნიერებების შესწავლასა და ცოდნისკენ სწრაფვას. ეგვიპტელი მეცნიერი თაჰთავი ჯავჰარი გვამცნობს, რომ იმ აიათების რიცხვი, რომლებიც შეიცავს ცნობებს მეცნიერებების, ცოდნის შესახებ და რომლებიც ახალისებენ ცოდნისკენ სწრაფვას დაახლოებით 750-ია. წმინდა ყურანი გვიბრძანებს, რომ თვალყური ვადევნოთ ჩვენს ირგვლივ ყოველივე არსებულს, შევისწავლოთ მოვლენები და მათგან გაკვეთილი მივიღოთ. მუსლიმანების წმინდა წიგნში საუბარია, დედამიწაზე, ღრუბლებზე, ვარსკვლავებზე, მზეზე, წვიმაზე, მცენარეებზე, ცხოველებზე, ზღვებზე, ხმელეთზე, მდინარეებზე.. იმაზე, თუ როგორ ვითარდება მცენარე ნიადაგის წიაღში და როგორ იშლება შემდგომ მათგან სხვადასხვა ფერის ყვავილები; საუბარი მიდის ჭიანჭველებისა და ფუტკრების შრომის შესახებ და მათ საზოგადოებრივ ხასიათსა და წყობაზე. წმინდა ყურანი გვახალისებს ჩვენს ირგვლივ მომხდარის შესახებ დაფიქრებისკენ, შესწავლისა და ანალიზისკენ, რათა სამყაროს წიგნის კითხვის დროს, შე-

გვეძლოს მაგალითების აღება და სასარგებლო გაკვეთილე-
ბის მიღება.

ხოლო იმისათვის, რომ ამ ბრძანებების შესრულება შევძლოთ, აუცილებელია, ცოდნას დავეუფლოთ. წმინდა ყურანი შეიცავს მრავალ აიათს, რომელიც ალლაჰის ყოვლისშემძლეობას აღწერს, ადამიანის სულსა და აზრებს აღძრავს, მას ცოდნის შეძენისკენ მიმართავს. ამ აიათთაგან თითოეული სიბრძნისა და დარიგებების საგანძურია. აი, ამის რამდენიმე მაგალითი:

هُوَ يُحْيِي وَيُمِيتُ وَإِلَيْهِ تُرْجَعُونَ

***„იგი აცოცხლებს და აკვდინებს და მასთან იქნებით მიბრუნებულნი“.*** *(სურა იუნუსი, 10/56)*

اَللّٰهُ الَّذِى رَفَعَ السَّمٰوَاتِ بِغَيْرِ
عَمَدٍ تَرَوْنَهَا ثُمَّ اسْتَوٰى عَلَى الْعَرْشِ وَسَخَّرَ الشَّمْسَ وَالْقَمَرَ كُلٌّ
يَجْرِى لِاَجَلٍ مُسَمًّى يُدَبِّرُ الْاَمْرَ يُفَصِّلُ الْاٰيَاتِ لَعَلَّكُمْ بِلِقَاءِ
رَبِّكُمْ تُوقِنُونَ . وَهُوَ الَّذِى مَدَّ الْاَرْضَ وَجَعَلَ فِيهَا رَوَاسِىَ
وَاَنْهَارًا وَمِنْ كُلِّ الثَّمَرَاتِ جَعَلَ فِيهَا زَوْجَيْنِ اثْنَيْنِ يُغْشِى الَّيْلَ
النَّهَارَ اِنَّ فِى ذٰلِكَ لَاٰيَاتٍ لِقَوْمٍ يَتَفَكَّرُونَ . وَفِى الْاَرْضِ
قِطَعٌ مُتَجَاوِرَاتٌ وَجَنَّاتٌ مِنْ اَعْنَابٍ وَزَرْعٌ وَنَخِيلٌ صِنْوَانٌ
وَغَيْرُ صِنْوَانٍ يُسْقٰى بِمَاءٍ وَاحِدٍ وَنُفَضِّلُ بَعْضَهَا عَلٰى بَعْضٍ
فِى الْاُكُلِ اِنَّ فِى ذٰلِكَ لَاٰيَاتٍ لِقَوْمٍ يَعْقِلُونَ

***2. „იგია ალლაჰი, რომელმაც აღმართა ცანი უხილავი სვეტების გარეშე, შემდეგ განუსაზღვრელი ძალაუფლება და მესვეურობა ზემო აღმართა და თავის განკარგულების ქვეშ მოაქცია მზე და მთვარე. ყველა მოძრაობს დათქმულ ვადამდე . იგი განაგებს საქმეებს, განმარტავს აიათებს, ეგების თქვენ თქვენსავე ღმერთთან წარსდგომა ირწმუნოთ! “***

*3. „და იგია, რომელმაც განავრცო მიწა, მასზე დაადგინა მთები და მდინარეები. ყოველი სახეობის ნაყოფი გააჩინა წყვილებად, იგი მოსავს დღეს ღამით. უეჭველად, ამაში სასწაულებია გულისხმიერ ხალხთათვის“.*

*4. „დედამიწაზე ნაკვეთებია ერთმანეთის მეზობლად განლაგებული: ზვრები, ნათესები, ხურმის ხეები, ტოტებიანი და უტოტო. ყოველივე ერთი წყლით ირწყვება. მაგრამ ჩვენ მათ ერთიმეორეზედ უკეთეს გემოს ვუდგენთ. უეჭველად, ამაში სასწაულებია გონიერ ხალხთათვის“. (სურა რადი, 13/2-4)*

وَاِنَّ لَكُمْ فِى الْاَنْعَامِ لَعِبْرَةً نُسْقِيكُمْ مِمَّا فِى

بُطُونِهٖ مِنْ بَيْنِ فَرْثٍ وَدَمٍ لَبَنًا خَالِصًا سَائِغًا لِلشَّارِبِينَ

*„და უეჭველად, თქვენთვის ცხოველებში გაკვეთილია. თქვენ გასმევთ იმას, რაც მათ მუცლებშია, ნახევრად მოუნელებელ საკვებსა და სისხლს შორის, სუფთა რძეს, სასიამოვნო დასალევს მათთვის, ვინც სვამს“. (სურა ნაჰლი, 16/66)*

وَاَوْحٰى رَبُّكَ اِلَى النَّحْلِ اَنِ اتَّخِذٖى مِنَ الْجِبَالِ بُيُوتًا

وَمِنَ الشَّجَرِ وَمِمَّا يَعْرِشُونَ . ثُمَّ كُلٖى مِنْ كُلِّ الثَّمَرَاتِ

فَاسْلُكٖى سُبُلَ رَبِّكِ ذُلُلًا يَخْرُجُ مِنْ بُطُونِهَا شَرَابٌ مُخْتَلِفٌ اَلْوَانُهُ

فٖيهِ شِفَاءٌ لِلنَّاسِ اِنَّ فٖى ذٰلِكَ لَاٰيَةً لِقَوْمٍ يَتَفَكَّرُونَ

*„შენმა ღმერთმა ზეშთააგონა ფუტკარს: „გაიკეთე საცხოვრებელი მთებში, ხეებსა და ხალხის ნაშენებზე. შემდეგ მიირთვი ნაყოფნი ყოველგვარი და ასეთნაირად შენი ღმერთის გზებს დაადექი, რომელიც ხსნილია შენთვის.“ მისი მუცლიდან გამოდის სხვადასხვა ფერის სასმელი , რომელშიც ხალხთათვის განკურნებაა. უეჭველად, ამაშია სასწაული გონიერ ხალხთათვის“ ( სურა ნაჰლი, 16/68-69)*

იმისათვის, რომ ალლაჰის მიერ შექმნილის სიბრძნეს და ჭეშმარიტებას ჩაწვდეს, ადამიანი მცოდნე, ერუდირებული უნდა იყოს. ამიტომ ჩვენ ვამბობთ, რომ ისლამში ცოდნა, მეცნიერება და სწავლული ადამიანები ძალიან დიდად

ფასობს. ჩვენი წინაპრები მრავალი ასწლეულის განმავლობაში დიდ პატივისცემას იჩენდნენ სწავლულებისადმი, რომლებიც მეცნიერებას ემსახურებოდნენ. მაგრამ რამდენადაც სამწუხარო უნდა იყოს, ეს დამოკიდებულება მეცნიერებებისადმი, ეს რწმენა მათში ბოლო დროს შესუსტდა და მუსლიმების ჩამორჩენის მიზეზი გახდა. მუსლიმებმა კაცობრიობის ისტორიაში ბუნებრივი მეცნიერებების შესახებ მრავალი ნაშრომი დატოვეს. მრავალი ასწლეულის განმავლობაში აღმოსავლეთსა და დასავლეთში ცოდნის წყაროს წარმოადგენდა გაზალის, ფარაბის, იბნ ხალდუნის და ბევრი სხვა მუსლიმი მოაზროვნის ნაწარმოებები. მხოლოდ ერთმა ჯალალედინ სუიუთმა 576 წიგნი დაწერა. ეს ამტკიცებს იმ მნიშვნელობას, რომელსაც მუსლიმები მეცნიერებას ანიჭებდნენ.

მაგრამ, სამწუხაროდ, ცოდნის შუქურა სხვათა ხელში გადავიდა. მაშინ, როდესაც დასავლეთი წინ მიიწევს, ჩვენ ადგილს ვტკეპნით. დასავლეთის ქვეყნები, აიღეს რა იარაღად და განავითარეს მუსლიმთა ცოდნა, სულ ახალ-ახალ აღმოჩენებს აკეთებენ. მოდით, ჩვენ სახლში წესრიგი დავამყაროთ: გამოვიჩინოთ ყურადღება მეცნიერების, სწავლული ადამიანებისა და იმ მასწავლებელთა მიმართ, რომლებიც ამას იმსახურებენ. ამ გზაზე ყველა მატერიალური საშუალების მობილიზაცია გავაკეთოთ. მოდით, ცოდნას ნუ გავექცევით, პირიქით გავუშალოთ მას ჩვენი მკლავები. ალლაჰის შუამავალი ﷺ გვამცნობს:

*„მეცნიერებების შესწავლა ყველა მუსლიმის ვალდებულებაა“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ.2, გვ. 213)*

*„ეძებეთ ცოდნა მაშინაც კი, თუ ის ჩინეთშია“. (იგივე ნაწარმოები, ტ.1, გვ.193)*

*„ერთი საათი მეცნიერებით დაკავება უფრო მადლმოსილი საქმეა, ვიდრე ერთ ღამეში ნალოცი ნაფილე ნამაზი “. (ფეთჰულ-ქებირი, , ტ.2, გვ.213)*

*„მეცნიერება რწმენის და რელიგიის საყრდენია“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ. 2, გვ. 250)*

*„მეცნიერების დასაუფლებლად გაწეული შრომა ძველი ცოდვების გამოსყიდვაა“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ.3, გვ. 210)*

*„ის, ვინც ცოდნის დასაუფლებლად გზას დაადგა, უკან დაბრუნებამდე, ალლაჰის სახელით, ჯიჰადის გზაზე იმყოფება“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ. 3, გვ 188)*

*„ყველაზე კეთილი საქმე მეცნიერებით დაკავებაა, ცოდნის მცირე ნაწილიც კი სასარგებლოა“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ.1, გვ. 207)*

*„გამოიჩინეთ პატივისცემა და მოწიწება სწავლული ადამიანების მიმართ, ისინი ხომ შუამავლების მემკვიდრეები არიან“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ.1, გვ.227)*

არსებობს კიდევ უამრავი ჰადისი, რომელიც ხაზს უსვამს ისლამში მეცნიერებების, სწავლულებისა და სასწავლო დაწესებულებების მნიშვნელობას. ჩვენ მაგალის სახით მხოლოდ ზოგიერთი მათგანი მოვიყვანეთ. ისლამში სწავლულთა მიერ ნაწარმოების დასაწერად გამოყენებული მელანი, ისეთივე წმინდაა, როგორც შეჰიდის დაღვრილი სისხლი. ვინაიდან ცოდნის გზა საუკეთესოა ორივე სამყაროში ბედნიერების მოსაპოვებლად. ხოლო წინ, მეცნიერების გზაზე პროგრესისკენ მოძრაობისთვის, პატივი უნდა ვცეთ ცოდნის მიმცემს და მიმღებს, ასევე იმ სასწავლო დაწესებულებებს, სადაც სასწავლო პროცესი მიმდინარეობს.

გარდა ამისა, მინდა აღვნიშნო შემდეგი გარემოება. მუსლიმი სწავლულები რეკომენდაციას გვაძლევენ სწავლა-აღზრდის პროცესები დროის გათვალისწინებით წარვმართოთ და ისინი ახალი მეთოდებისა და ხერხების გამოყენებით განვავითაროთ. ამასთან დაკავშირებით, მოვიყვანთ კეთილშობილი ალის სიტყვებს:

„აღზარდეთ და ასწავლეთ თქვენ ბავშვებს არა თქვენი დროის შესაბამისად, არამედ იმ პერიოდის გათვალისწინებით, რომელშიც ისინი იცხოვრებენ. ისინი ხომ იმისთვის დაიბადნენ“. *(ო. ქასიმოღლუ, სწავლა-აღზრდა ისლამში, გვ. 24)*

მასწავლებლისა და მიღებული ცოდნის როლის მნიშვნელობაზე დაფიქრებას შემდეგი ისტორიული მოვლენა გვაი-

ძულებს. მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალი მექადან მედინაში გადასახლდა, მუსლიმების პიველი ბრძოლა წარმართების წინააღმდეგ ბედირის ომი იყო (624 წ, ჩვ.წ.აღ.) ამ ომში მუსლიმებმა გაიმარჯვეს, მექელი კერპთაყვანისმცემლების ნაწილი ტყვედ ჩაიგდეს და მედინაში მიიყვანეს. მათგან ისინი, რომლებმაც გამოსასყიდი გადაიხადეს, გაათავისუფლეს, ხოლო იმათ, რომლებმაც ამის გაკეთება ვერ შეძლეს, წმინდა მუჰამმედმა ﷺ უთხრა:

*„თქვენგან მას, ვინც ათ ადამიანს წერა-კითხვას შეასწავლის, გამოსასყიდის გარეშე, გავათავისუფლებთ“.*

ეს მოვლენა ნათელი მაგალითია იმ მნიშვნელობის, რომელიც ისლამში განათლებას და ბავშვთა აღზრდას ენიჭება. ალლაჰის შუამავალმა ცოდნის გადაცემის ფასად, ტყვეობიდან გათავისუფლების საშუალება მისცა იმ წარმართებს, რომელთა სანუკვარი მიზანი მისი განადგურება იყო.

## *8. ბავშვების სულიერი აღზრდა*

ა) ბავშვების სულიერი აღზრდა მათი ოჯახებიდან იწყება

როგორც ზემოთ იყო ნათქვამი, ოჯახი საზოგადოების ბირთვია. მისი ყველაზე ძვირფასი ნაყოფი არის პირმშო, რომელიც ოჯახისა და საზოგადოების სარკედ გვევლინება. სოციოლოგები ტყუილად როდი ამბობენ: „საზოგადოება ყალიბდება მჭიდრო დამოკიდებულებით იმასთან, როგორ იზრდებიან ახალგაზრდობაში ინდივიდები, რომლებიც ამ საზოგადოების წევრები არიან“. *(შამუელ სმილესი, ხასიათი, გვ. 27)*

ჩვენი მთავარი მოვალეობა არის შრომისმოყვარე, თავისუფლების მოყვარული, ტოლერანტული თაობის აღზრდა, რომელიც დროს უწყობს ფეხს და საკუთარი ხალხის ჩვეულებებს, ტრადიციებს და რწმენას სცემს პატივს. უდავოდ, დადებითი ადამიანების აღზრდის პასუხისმგებლობა, რომლებმაც ხვალინდელი საზოგადოება უნდა შეადგინონ,

უპირველეს ყოვლისა ოჯახს აკისრია. ამიტომ ეს ნაწილი მინდა დავუთმო ოჯახში ბავშვების რელიგიურ აღზრდას.

როგორც ცნობილია, ბავშვი ოჯახში იბადება. პირველი ადამიანები, რომლებსაც ის ხედავს დედ-მამა არიან. მათი მხარდაჭერითა და ზრუნვით ის იზრდება, მშობლების ქცევებსა და ქმედებებს ბაძავს. ბავშვი ღრუბელს ჰგავს: ის ყველაფერ დანახულს ისრუტავს. მალე მასში, როგორც სარკეში ანარეკლს ჰპოვებს ყველაფერი ის, რაც მან დაინახა და გაიგონა. ამიტომ ბავშვს, ყველაზე ადრეული ასაკიდან, არა მარტო სწორი, კეთილი საქმეები უნდა ვასწავლოთ, არამედ მათ შეცდომებზე სამყაროს აღქმას უნდა მივაჩვიოთ. სწავლება საკუთარ თავში ბავშვის რწმენას აძლიერებს, იწვევს საკუთარი თავის შეცვლის სურვილს.

ადამიანი არის არსება, რომელიც მუდმივი, განუწყვეტელი ცვლილებების პროცესში იმყოფება. ამიტომ სწავლება მთელ მის ცხოვრებას მოიცავს, და თვით ინდივიდის არსიდან წარმოიქმნება.

რელიგიური, ოჯახური აღზრდის ერთ-ერთი ამოცანაა ადამიანის ცნობიერების გაღვიძება, ასევე იმის განვითარება, რაც ადამიანში უცვლელი და წმინდაა. ბავშვის პიროვნებას ფუნდამენტი მის სულიერ სფეროში ეყრება. ფსიქოლოგები ამტკიცებენ, ბავშვში არის რელიგიურ სფეროში ცნობისმოყვარეობის ჩაუქრობელი გრძნობა და ძიების უძლეველი ძალა. „რამდენიც უნდა გაიგონოს ბავშვმა, იმდენჯერ უნდა მას კიდევ ნახვა და მოსმენა“ ამიტომ ბავშვის რწმენა მისი ბუნებრივი მდგომარეობაა. „ბავშვის სწავლა-აღზრდის გზით, უნდა გავაღვიძოთ შინაგანი ძალა, რომელიც მას აიძულებს, რომ იწამოს“. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ჯერ კიდევ 14 საუკუნის წინ ბრძანა:

*„თითოეული ბავშვი მუსლიმად იბადება, შემდეგ ხდიან მას მშობლები იუდეველად, ქრისტიანად ან ცეცხლთაყვანისმცემლად“. (თეჯრიჰი სარიჰი, მეორე გამოცემა, ტ.4, გვ. 592)*

აქედან სავსებით ნათელია, რომ მშობლების ზეგავლენა ბავშვის რელიგიურ აღზრდასა და მისი მსოფლმხედველობის ფორმირებაზე უაღრესად დიდია.

### *ბ) როგორ უნდა განვახორციელოთ მიდგომა რელიგიური დარიგებისადმი*

სულიერი დარიგებების დროს მშობელმა შვილის ფსიქოლოგიური თავისებურებები არ უნდა დაივიწყოს. არ უნდა დაივიწყოს არც ის, რომ ბავშვის განვითარების დონის გაუთვალისწინებლად, არასწორი მიდგომა და მეთოდი არა მარტო ხელს არ შეუწყობს ჭეშმარიტების გზისკენ მის ორიენტირებას, არამედ, პირიქითაც, შეუძლია მასში საწინააღმდეგო რეაქცია გამოიწვიოს, არასწორად შერჩეული წამლის მსგავსად. ამიტომ მოკლედ შევახსენებთ მშობლებს იმ თავისებურებებზე, რომლებიც ბავშვებს განვითარების სხვადასხვა პერიოდებში ახასიათებთ და თვით ამ პერიოდებზე.

ბავშვის განვითარების პირველი პერიოდი მისი დაბადების მომენტიდან იწყება. ცხოვრების მეორე წელს, ბავშვის მცდელობა დამოუკიდებელი სიარულისკენ, მისი უნარი გაარჩიოს ერთი საგანი მეორისგან, მასში მეტყველების განვითარება უმრავლეს შემთხვევებში ამტკიცებს მისი გონებრივი შესაძლებლობების განვითარებას. ბავშვის ხასიათის ჩანასახი სწორედ ამ პერიოდში იწყებს გამოვლენას.

მეორე პერიოდი სამიდან ექვსი წლის ასაკამდე გრძელდება. ეს სკოლამდელი აღზრდის ძალიან მნიშვნელოვანი პერიოდია, როდესაც ბავშვის სხეული და სული თანხმობაში იმყოფება.

მესამე პერიოდი მოიცავს დროს სქესობრივ მომწიფებამდე.

ბავშვის სწავლა-აღზრდაში ძალზე მნიშვნელოვანია პერიოდი შვიდიდან თორმეტი წლის ასაკამდე. თანამედროვე პედაგოგებისა და ფსიქოლოგების საერთო აზრის თანახმად, შვიდი წლის ასაკიდან ბავშვში იწყება გარჩევის, ახსნის, საკუთარი აზრის გამოხატვის უნარის განვითარება. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ჯერ კიდევ 14 საუკუნის წინ ბრძანა:

---

*„როდესაც თქვენს შვილს 7 წელი შეუსრულდება, ლოცვა ასწავლეთ!“*

იმისათვის, რომ რელიგიური ჩვევები ჩავუნერგოთ, აუცილებელია, რომ ბავშვი იმ სულიერ, რელიგიურ ატმოსფეროში ცხოვრობდეს, რომელიც მშობლებმა უნდა შექმნან. აქ განსაკუთრებით მნიშვნელოვანია დედის როლი და პოზიცია. „მუსლიმმა ქალმა უნდა იცოდეს, რომ რწმენა მატერიაზე სულის უპირატესობას ნიშნავს, რომ აღზრდის მიზანი ბავშვის სულიერი პიროვნების განვითარებაში მდგომარეობს. მას ასევე უნდა ესმოდეს, რომ იქ, სადაც ადამიანია, სიყვარულიც უნდა იყოს და გაიცნობიეროს ბავშვის აღზრდაში საკუთარი პასუხისმგებლობა“. *(საიმე ინალ სავი, რელიგიური აღზრდა ოჯახში, გვ. 254)*

ბავშვისთვის რელიგიური წესების შესწავლის დროს, ყოველთვის უნდა გვახსოვდეს მისი ასაკი და არც ერთ შემთხვევაში მასთან მიმართებაში ძალადობა არ უნდა გამოვიყენოთ. ბავშვის ემოციების, თამაშის სურვილის, დასვენების აუცილებლობის გაუთვალისწინებლად, მისთვის სწავლის დაძალებას წარმატება არ მოაქვს. უფრო მეტიც, თუ მშობლები მოინდომებენ, რომ მათმა ბავშვმა ყველა ის რელიგიური ბრძანება შეასრულოს, რომელსაც თავად არ ასრულებენ, დადებითი შედეგი არ იქნება. ზეწოლისა და იძულებისგან ბავშვს მოწყენილობა წარმოექმნება და ინტერესს დაკარგავს. მე ვიცნობ ადამიანებს, რომლებსაც ბავშვობაში მამები მეჩეთში სიარულს აიძულებდნენ და რომლებიც იქიდან გამორბოდნენ. ახლა უკვე ისინი საერთოდ არ ესწრებიან ღვთისმსახურებებს. სწორედ ამიტომ, ბავშვების რელიგიური აღზრდის მიმართ უაღრესად ყურადღებიანნი და დელიკატურნი უნდა ვიყოთ.

სულიერი დარიგებების ლეიტმოტივი უნდა იყოს სიყვარული და არა ზეწოლა. შეუძლებელია, როგორც სულიერი ღირებულებების შეძენა, ასევე იმ ბავშვების ფსიქოლოგიური ჯანმრთელობა, რომლებიც გაზრდილნი არიან უფროსების მხრიდან სიყვარულს, გაგებასა და მხარდაჭერას მოკლებულ ატმოსფეროში. მხოლოდ გულითად ატმოსფეროში,

მშობლებიდან მაგალითის აღებით, ბავშვისთვის გაცილებით ადვილი იქნება საკუთარი პიროვნების განვითარება და სულიერი პრიორიტეტების შეთვისება. მშობლები, რომლებსაც შვილებისთვის ალერსის, სიყვარულის მიცემა არ შეუძლიათ, და მისაბაძი მაგალითები არ არიან, რელიგიურად აღზრდილ შთამომავლობას ვერ დატოვებენ. კეთილისმქმნელად ადამიანს მხოლოდ სიყვარული ხდის. ამ გარემოების უგულებელყოფა არავითარ შემთხვევაში შეიძლება.

საკუთარ თავს ნება არ უნდა მივცეთ, რომ ბავშვს ვუთხრათ: „თუ ხელებს არ დაიბან, ალლაჰი დაგსჯის!“ ან: „თუ ტყუილს იტყვი, ენა გაგიხმება“. ან: „ასე არ მოიქცე, თორემ ალლაჰი შენზე განრისხდება!“ ზოგიერთ ოჯახში, სადაც არ იციან, რა არის სწორი და რა მცდარი, სანამ ბავშვს საჭირო ფორმით აუხსნიდნენ, რა მიიჩნევა ცოდვილ ქმედებად, მის ყოველ არასწორ ქმედებას ცოდვას უწოდებენ. ასე კარგავს ბავშვი ჭეშმარიტ ორიენტირებს და ნებისმიერი ქმედების წინაშე შიშში იზრდება. რელიგიური აღზრდის თვალსაზრისით—ეს არასწორია. ასეთი ტიპის დარიგებებითა და ჩაგონებებით უფროსები ცდილობენ ალლაჰი პოლიციის მსახურად წარმოადგინონ, რომელიც სახლში დისციპლინასა და წესრიგს ამყარებს. ეს უდიდესი შეცდომა და დაბნეულობაა იმიტომ, რომ ასეთი მიდგომის დროს ბავშვი ალლაჰს აღიქვამს, არა როგორც მოყვარულს, მპატიებელს არამედ, როგორც საშინელს, რომელიც თავის მონა-მსახურებს ყოველი ნაბიჯისთვის სჯის იმით, რომ ყოველ ხელსაყრელ შემთხვევაში მათ ჯოჯოხეთის ცეცხლში სწვავს.

ასეთი სულისკვეთებით აღზრდილი ბავშვი მოუსვენარი ხდება და რაიმე შეცდომის ჩადენის გამო, მუდმივად შიშის გრძნობას განიცდის. შედეგად ასეთი ბავშვისგან ყალიბდება ადამიანი, რომელიც თავს საკუთარი ბედისწერის მიერ კუთხეში მიმწყვდეულ სათამაშოდ გრძნობს. მას არ შეუძლია ნების გამოვლენის თავისუფლებით ისარგებლოს და რაიმე პასუხისმგებლობა ატაროს, რადგანაც დარწმუნებულია იმაში, რომ ყველაფერი, კარგიც და ცუდიც მის გარეშე, მისი გვერდის ავლით, მისი მონაწილეობის გარეშე სრულდება.

---

ესენი არიან კატეგორიული, მოქნილობასა და მოთმინებას მოკლებული ადამიანები. ისინი, საკუთარი თავის ჩათვლით, ყველას ცოდვილად მიიჩნევენ. მათ შეუძლიათ, იყვნენ შეუბრალებელნი და ფანატიკურნი, როგორც საკუთარი თავის, ასევე სხვა ადამიანების მიმართ. *(იბრაჰიმ ჯანანი, აღზრდა ალლაჰის შუამავლის სუნნეთში, ტ. 5, გვ. 138)*

ამიტომ, როდესაც პატარა ბავშვს უზენაესი ალლაჰის შესახებ ვუამბობთ, უფრო მეტი რისხვაზე კი არა, არამედ ადამიანებისადმი ალლაჰის სიყვარულზე უნდა ვილაპარაკოთ. უნდა ვთქვათ, რომ ალლაჰი კმაყოფილია მათი ქცევებით და ნაბიჯებით, რომ ალლაჰი მით უფრო იზრუნებს ჩვენზე, რამდენადაც მეტად გვეყვარება და დავუჯერებთ მას. ჩვენ უნდა ვუთხრათ ბავშვებს, რომ ყველაფერი რაც გვაქვს, უზენაესმა ალლაჰმა მოგვცა, რომ ალლაჰი ყველა კეთილ და კარგ საქმეში დაგვეხმარება. მხოლოდ ასე შევძლებთ სიყვარულისა და ნდობის გრძნობებზე დაყრდობილი, პატარა მუსლიმის გულში ალლაჰის ჯანსაღი და მყარი სიყვარულისთვის ნიადაგის მომზადება.

ჩატარებული გამოკვლევების თანახმად, სამიდან ექვს წლამდე ბავშვებში ნამაზის შესრულებისკენ, მარხვის დაჭერისა და სხვა ღვთისმსახურებების აღსრულებისკენ მისწრაფება ჩვენიდან გადადის. ბავშვებს ღვთისმსახურებების შესრულება არავითარ შემთხვევაში არ უნდა ვაიძულოთ. მოთხრობები, ზღაპრები დარიგებები დიდ ზეგავლენას ახდენენ პატარების სულიერ ცხოვრებაზე. ვიხსენებ, რომ, როდესაც 5-7 წლის ვიყავი ჩემი აწგარდაცვლილი დედა, ლოგინში ჩამაწვენდა, თავთან ჩამომიჯდებოდა და ორივენი ლექსის მსგავს ამ ლოცვას წარმოვთქვამდით:

**ლოგინში ჩავწექი ჩემო ალლაჰო,**

**დილით ავდგები, ინშალლაჰ.**

**ჩემი რწმენა ისლამია, ჩემი წიგნი ყურანია,**

**ხოლო შუამავალი—მუჰამმედი ﷺ.**

**ეშჰედუ ელლა ილაჰე ილალლაჰ,**

**ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედუნ აბდუჰუ ვე რასუულუჰ.**

როგორც უკვე ითქვა, დედის როლი ბავშვის მიერ რელიგიის გაცნობაში ძალიან დიდია. ამიტომ დედას რელიგიის, ზნეობრიობის შესახებ ცოდნის მინიმუმი მაინც უნდა ჰქონდეს. ჩვენ იმის შეხებაც ვისაუბრეთ, რომ ოჯახში ქცევის ხაზი პიროვნებად ბავშვის ჩამოყალიბებაზე ახდენს ზეგავლენას: ოჯახის წევრების ქცევები, ქმედებები ბავშვზე აისახება და გადადის. მაგალითად, როდესაც ოჯახის წევრების ურთიერთობებს ხედავს, ბავშვს უადვილდება ადამიანების დახმარების ჩვევის შეძენა. ეს კი ბადებს ადამიანებთან ერთიანობის გრძნობას, აკეთილშობილებს მას მათთან ურთიერთობებში. როდესაც ბავშვი ხედავს, რომ მშობლები ჭამის წინ და შემდეგ ხელებს იბანენ და კბილებს იწმენდნენ, ხოლო ჭამას სიტყვებით **„ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ“** (რაჰმანი და რაჰიმი ალლაჰის სახელით) ისიც ამის გაკეთებას იწყებს. მოგვიანებით ის იგებს, რომ ეს ისლამის ეთიკაა.

ბავშვი ლოცვის ჩვევას ასევე ოჯახის წევრების მიბაძვით იძენს. ის, თავდაპირველად, მათ ეწყობა და თაყვანისცემას მათთან ერთად ასრულებს. მაგრამ დროთა განმავლობაში ის იგებს, რომ ეს არის მუსლიმთა მიერ შესასრულებელი ღვთისმსახურების ფორმა. ზუსტად ასევე ბავშვი ცხოველ ინტერესს იჩენს ისეთი წმინდა დღეებისა და ღამეების მიმართ, როგორებიცაა, მაგალითად ყადირის ღამე მირაჯის ღამე, ასევე რამაზნის თვეში პირის გასასხნელად საჭმლის მომზადებისა და ღვთისმსახურებების მიმართ. ამას ბავშვი მღელვარებასა და აღტაცებაში მოჰყავს. ის ნანახზე ფიქრობს და ხშირად სვამს კითხვებს. ცდილობს მომხდარის არსი გამოარკვიოს და გაიგოს. მშობლებმა მათ მუსლიმური დღესასწაულების მნიშვნელობა და აზრი მათთვის მისაწვდომი ფორმით, მათი ასაკისა და განვითარების დონის გათვალისწინებით უნდა გააგებინონ. მშობლებისეული ახსნა უბრალო უნდა იყოს და მას თან უნდა სდევდეს კონკრეტული, რეალური მაგალითები, რომლებიც შორს დგას ყოველგვარი მითისა და გამონაგონისგან, ვინაიდან ასეთ ასაკში მიღებულ ცოდნას ბავშვები ადვილად ითვისებენ. წინააღმდეგ შემთხვევაში, თუ მიღებული ცოდნა სინამდვილეს არ ასახავს, მომავალში ამ ბავშვებს, შესაძლოა, რელიგიისადმი

უნდობლობა გაუჩნდეთ. ამიტომ საჭიროა, უაღრესად ფრთხილად და ყურადღებიანად ყოფნა.

ამასთან დაკავშირებით, მინდა, თქვენი ყურადღება ორ მაგალითს მივაქციო. როდესაც ენესი 6-7 წლის იყო, ის აღსაზრდელად ალლაჰის შუამავალს ﷺ მიაბარეს. ენესი მოგვითხრობს: „ერთხელ ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა ﷺ მითხრა:

*„ისწავლე შენთვის მინდობილი საიდუმლოს შენახვა, ეცადე მოიქცე ისე, რომ გენდობოდნენ, რიტუალური განბანვა შეასრულე სრულად და საგულდაგულოდ, შეასრულე ხუთჯერადი ნამაზი, გულში არავის მიმართ სიძულვილი არ დაიტოვო“. (იბრაჰიმ ჯანანი, აღზრდა შუამავლის სუნნეთში, გვ. 138)*

ხოლო ჰასანი ამბობს, რომ ბავშვობაში მას წმინდა შუამავალი ﷺ შემდეგ დარიგებებს აძლევდა:

*„განერიდე ყველაფერს, რაც შენში ეჭვს იწვევს, დაეყრდენი იმას, რაც შენში ამ გრძნობას გამორიცხავს. ვინაიდან ადამიანისთვის კმაყოფილება და სიმშვიდე, მხოლოდ პატიოსნებას, პირდაპირობასა და გულმართლობას მოაქვს. ტყუილი და უნდობლობა ადამიანში მოუსვენრობას აღვიძებს“.*

კიდევ ერთი მაგალითი. რაფია ბინ ამრი მოგვითხრობს: „ბავშვობაში ერთი ანსარის ფინიკის ხურმებს ქვებით ვყრიდი. ერთხელ, მან დამიჭირა და ალლაჰის შუამავალთან მიმიყვანა. ამ უკანასკნელმა მკითხა:

*-ჩემო შვილო, რატომ ესროდი ხეს ქვებს?*

-ალლაჰის შუმავალო, მშიერი ვიყავი და ხურმის ჩამოგდება მინდოდა.

*-მეტად ეს აღარ გააკეთო, აიღე და ჭამე ის, რაც ხის ქვეშ არის დაყრილი. ალლაჰი შიმშილისგან არ მოგკლავს.*

შემდეგ ის თავზე მომეფერა, დამლოცა და მითხრა:

*„ჩემო ალლაჰო დაანაყრე ის“. (ჰალის აიჰანი, სულიერული აღზრდა ოჯახში)*

ეს ჰადისები აღზრდის უაღრესად ფასეული მეთოდების დემონსტრირებას ახდენს. ჩვენი შუამავალი, თავდაპირველად ბავშვს ეკითხება, ჩაიდინა თუ არა მან დანაშაული. როდესაც ამას გამოარკვევს, ბავშვს აძლევს რჩევას, რომ ასე აღარ მოიქცეს. შემდეგ მას ეუბნება, თუ როგორ უნდა მოიქცეს ის და ამ დროს ლოცვის საშუალებით ალლაჰის დახმარებას მიმართავს. ამასთან ის ეუბნება ბავშვს, რომ ალლაჰი მას კიდევ უფრო მეტად შეიყვარებს, თუ ის ასე მოიქცევა. ერთი სიტყვით, წმინდა შუამავალი ﷺ გვასწავლის, რომ ბავშვის ქცევებს ისეთნაირად ვუხელმძღვანელოთ, რომ თავიდან მას მოვუსმინოთ, ჭეშმარიტება გამოვარკვიოთ, ავუხსნათ მას, თუ როგორ არ უნდა მოიქცეს ამა თუ იმ სიტუაციაში. ამასთან ის გვაძლევს კარგი ყოფაქცევის ბავშვების სტიმულირების მაგალითს. თუ ისინი კარგად მოიქცევიან და დასახმარებლად უზენაეს ალლაჰს მიმართვენ, გამჩენი ხომ მათ უფრო მეტად შეიყვარებს.

რელიგიურ საკითხებში ბავშვები მარტონი არ უნდა დავტოვოთ. მშობელთა მხრიდან ძალისხმევის გარეშე, ბავშვებში რელიგიური გრძნობების განვითარება და სრულყოფა შეუძლებელია. ზუსტად ისევე, როგორც ბავშვში მათემატიკის, ხატვის ან მუსიკის უნარის აღმოჩენის შემთხვევაში, მისი ამ მიდრეკილებების განვითარებას ვცდილობთ, უნდა ვისწრაფვოდეთ იქითკენ, რომ დაბადებიდან პატარაში არსებული რელიგიური გრძნობების აღიარების შემთხვევაში, მათ განვითარებას შევეცადოთ. თუ ამას არ გავაკეთებთ, ბავშვის რელიგიური აღზრდა თვითდინებაზე იქნება მიშვებული. ბავშვი ისე, რომ ამას ვერ გაათვითცნობიერებს, სხვისი ზეგავლენის ქვეშ მოექცევა და არასწორ გზაზე მოხვდება. *(ჰაირან ალთინთაში, გვ, 269)* ის ოჯახები, რომლებიც ამას იგებენ, თავიანთი შვილები არაკომპეტენტური, სულიერი განათლების დაბალი დონის მქონე ადამიანებისგან უნდა დაიცვან.

---

### ც) ღვთისმსახურების გავლენა ბავშვის განვითარებაზე

თუ ბავშვმა ღვთისმასახურებების შესრულება სიამოვნებით დაიწყო, ეს ასახვას იწყებს მის ქცევებსა და ქმედებებში. მაგალითად სანამ ლოცვას შეუდგება, ის განბანვას ასრულებს. ის ეჩვევა იმას, რომ იყოს მოწესრიგებული, გამოიწმინდოს კბილები და დაიბანოს ხელები. განსაზღვრულ დროს, ნამაზის შესრულების აუცილობლობა ეხმარება მას, გახდეს დისციპლინირებული და ისწავლოს დროულად მოქმედება. ეს ხელს უშლის მასში ცუდი თვისებების წარმოქმნას. ყურანის სურების დაზეპირება აძლიერებს ბავშვის მეხსიერებას და ამღლებს მის სწრაფვას სწავლისკენ. გარდა ამისა, დაძალების გარეშე სასარგებლო, კეთილი ლამაზი ქმედებების ჩადენის სწავლება და მისთვის იმის შთაგონება, თუ რა არის კარგი და რა—ცუდი, ეხმარება ბავშვს სასიკეთო თვისებების განვითარებაში.

მარხვა იმდენად ძლიერ ზეგავლენას ახდენს ბავშვის ხასიათის ჩამოყალიბებაზე, რომ მისი მნიშვნელობის შეუფასებლობა ძნელია. მაგალითად, ბავშვი, რომელიც მარხვის დროს შიმშილსა და წყურვილს გრძნობს, არ ეხება არც საკვებს და არც წყალს, მიუხედავად იმისა, რომ მას ესენი ხელთ აქვს. ის იზრდება იმის გაცნობიერებამდე, რომ გამსაზღვრული დროის დადგომამდე აკრძალვა არსებობს. მოგვიანებით, ეს გამოიმუშავებს ბავშვში ჩვეულებას, ხელი არ გაიწოდოს იმისკენ, რომელიც მას კანონით არ ეკუთვნის. ამგვარად, ის მოერიდება ქმედებების ჩადენას მორალისა კანონის წინააღმდეგ, ვინაიდან მის ცნობიერებაში გამყარდა არაკანონიერი ქმედებების ჩადენის აკრძალვა.

ზექათი და მოწყალება ურთიერთდახმარებისკენ მისწრაფებას ავითარებს. ბავშვი, საჭიროების შემთხვევაში, თავის თანატოლების დასახმარებლად გაეშურება. მას შეუძლია, შეზღუდოს პირადი ხარჯები და საკუთარი ჯიბიდან, ღარიბებს წყალობა გასცეს.

კარგი რელიგიური აღზრდის მიმღები ბავშვი, რომელიც ბავშვობიდანვე ისეთი რელიგიური ღვთისმსახურებების შესრულებას არის მიჩვეული, რომლებიც სიკეთის ქმნისკენ არის მიმართული, რომელსაც მშობლებმა თავზე მოუხვევლად და სიყვარულით ცხოვრებაში სწორი მიამრთულება მისცეს, უფროს ასაკში, ჩვეულებრივ, მაღალი ზნეობის და ძლიერი პიროვნება ხდება.

ჩვენმა წინაპრებმა, რომლებიც ასწლეულების განმავლობაში ეროვნული, რელიგიური და ზნეობრივი ფასეულობების ერთგულნი დარჩნენ, თავიანთ ოჯახებში რელიგიური ცხოვრების წესი შეინარჩუნეს. მათ ყოველთვის ჰქონდათ მყარი ნათესაური კავშირების, ოჯახის წევრების ურთიერთთანადგომისა და ურთიერთდახმარების ისლამური ტრადიციები და ჩვეულებები. ასე შეძლეს მათ ჩვენ დრომდე მუსლიმური ოჯახის საფუძვლის შენარჩუნება. ჩვენ ასევე დიდი იმედით შევხედავთ მომავალს, თუ შევინარჩუნებთ ოჯახის სტრუქტურას მისი ზნეობრივი ფასეულობებით და ჩვენი ბავშვების აღზრდას ასეთი სულისკვეთებით შევძლებთ.



# მესამე ნაწილი

## ურთიერთობები ადამიანებს შორის

### *ისლამში ურთიერთობები ადამიანებს შორის*

ისლამში ცივილიზირებული და ჰარმონიული ფორმით ადამიანთა თანაარსებობას უდიდესი მნიშვნელობა ენიჭება. სიყვარული, პატივისცემა და მოთმინება ისლამში ხასიათის ყველაზე მისაღები თვისებებია. ისლამი ადამიანებისადმი თავაზიანობასა და თავმდაბლობას მუსლიმების მოვალეობად განიხილავს. მუსლიმი არის ადამიანი, რომელმაც სხვა ადამიანებს, არც სიტყვით და არც ქცევით, ზიანი არ უნდა მიაყენოს. წმინდა ყურანში ამის შესახებ უამრავი ბრძანება არსებობს. მაგალითად:

اِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ اِخْوَةٌ فَاَصْلِحُوا بَيْنَ اَخَوَيْكُمْ وَاتَّقُوا اللّٰهَ
لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ . يَا اَيُّهَا الَّذِينَ اٰمَنُوا لَا يَسْخَرْ قَوْمٌ مِنْ قَوْمٍ
عَسٰى اَنْ يَكُونُوا خَيْرًا مِنْهُمْ وَلَا نِسَاءٌ مِنْ نِسَاءٍ عَسٰى اَنْ يَكُنَّ خَيْرًا
مِنْهُنَّ وَلَا تَلْمِزُوا اَنْفُسَكُمْ وَلَا تَنَابَزُوا بِالْاَلْقَابِ بِئْسَ الِاسْمُ
الْفُسُوقُ بَعْدَ الْاِيمَانِ وَمَنْ لَمْ يَتُبْ فَاُولٰئِكَ هُمُ الظَّالِمُونَ

***„რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან . მაშ, გამოასწორეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ! ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაე, ერთმა ხალხმა არ დასცინოს მეორე ხალხს, იქნებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არც ქალებმა სხვა ქალებს, ეგებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არ მოსცხოთ ჩირქი ერთმანეთს და არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით. რწმენის მიღების შემდგომ რაოდენ ცუდი თვისებაა სისაძაგელე. ხოლო ვინც არ მოინანიებს, სწორედ, რომ ეგენი არიან უსამართლონი“.*** *(სურა ჰუჯურათი, 49/10-11)*

وَيْلٌ لِّكُلِّ هُمَزَةٍ لُّمَزَةٍ

***„ვაი, ყველა ზურგს უკან მკილავს და სხვისი წუნის მკვლევს“.*** *(სურა ჰუმეზე, 104/71)*

وَلَا تَقْفُ مَا لَيْسَ لَكَ بِهِ عِلْمٌ

اِنَّ السَّمْعَ وَالْبَصَرَ وَالْفُؤَادَ كُلُّ اُولٰئِكَ كَانَ عَنْهُ مَسْؤُلًا

***„არ მისდიო იმას, რისი ცოდნაც არ მოგეპოვება შენ. უეჭველად, ყურის, თვალის და გულისგან, ყველასგან პასუხი მოეკითხება“.*** *(სურა ისრა, 17/36)*

ჩვენს მიერ მოყვანილი, ეს, რამდენიმე ღვთიური ბრძანებულება გვიჩვენებს, რომ ადამიანებს შორის ურთიერთობებში ყოველთვის უნდა არსებობდეს სიყვარული და პატივისცემა, რომ თავი უნდა ავარიდოთ ქმედებებს, რომლებსაც ამ გრძნობების განადგურება შეუძლია. ჩვენს შუამავალს ﷺ ამის შესახებ მთელი რიგი უაღრესად ბრძნული და ჭკუისსასწავლებელი დარიგება აქვს. აი, მათგან ზოგიერთის მაგალითი:

*„მუსლიმი არის ის, რომლის ენისა და ხელისგან სხვა მორწმუნეები უსაფრთხოდ არიან“. (რიაზუს-სალიჰინი, ჰადისი 209)*

*„თქვენი რწმენა სრულყოფილი არ იქნება მანამ, სანამ ერთმანეთს იმავეს არ უსურვებთ, რაც თქვენთვის გინდათ“. (რიაზუს-სალიჰინი, ჰადისი 209)*

*„თუ ორი მუსლიმი, შეხვედრისას, ერთმანეთს ხელს ჩამოართმევს, მათი ცოდვები ჯერ კიდევ მათ განშორებამდე, მიტევებული გახდება“. (რიაზუს-სალიჰინი, ჰადისი 891)*

„მუსლიმი მუსლიმის ძმაა. მუსლიმმა მორწმუნე ძმა არ უნდა დაჩაგროს. მან ის დახმარების გარეშე არ უნდა დატოვოს მაშინ, როდესაც მას ეს სჭირდება. მუსლიმი თანამოძმეს ზიზღით არ უნდა უყურებდეს, ან არ უნდა დაამციროს იგი. თუ რომელიმე მუსლიმმა თავის მორწმუნე ძმას შეურაცხყოფა მიაყენა, ეს საკმარისი იქნება იმისათვის, რომ ის ცუდ ადამიანად ჩაითვალოს, მუსლიმისთვის დიდი ცოდვაა მორწმუნე ძმის სიცოცხლის, ღირსებისა და ქონების ხელყოფა“. (*საჰიჰი მუსლიმი და მისი თარგმანი, მ. სოფუოღლუ, ჰადისი 2564)*

ჩვენი შუამავალი ﷺ რომელიც, ყოველ ხელსაყრელ დროს, მუსლიმებს მზრუნველობისა და თავაზიანობისკენ მოუწოდებდა, თავის ერთ-ერთ დიდებულ ჰადისში ბრძანებს:

*„უეჭველად, ალლაჰი ჩვენი დამხმარეა. ის მოწყალეა თავის მონა-მსახურებთან მიმართებაში. მას უყვარს შემბრალებლობა, დახვეწილობა, დელიკატურობა, რბილი ზნე. მას, რასაც გამჩენი უხეშ ფიზიკურ ძალას, სისასტიკეს არ აძლევს, თავაზიანობას ანიჭებს“. (რიაზუს-სალიჰინი, ჰადისი 2564)*

ადამიანური ურთიერთობების თვალსაზრისით, უაღრესად ჭკუის სასწავლებელია წმინდა შუამავლის ﷺ შემდეგი ჰადისი:

*„შენი მორწმუნე ძმის მიმართ ღიმილი და თავაზიანობა— ეს არის შენი მოწყალება (სადაყა). ცუდი ქცევებისგან მისი გარიდება და კეთილი დარიგებების მიცემა — ეს არის შენი მოწყალება. გზააბნეულისთვის გზის ჩვენება—ეს შენი მოწყალებაა. უსინათლოსთვის გზის ჩვენება მაშინ, როდესაც მის გვერდით იმყოფები—ეს არის შენი წყალობა“. ( რჩეული ჰადისები, ჰადისი 95).*

ცობილია, რომ ჩვენი შუამავლის ﷺ მიერ ნაანდერძევი კიდევ მრავალი შესანიშნავი დარიგება არსებობს, რომლებიც მორალს, ადამიანის ქცევებს ეხება. გვინდა ხაზი გავუსვათ იმას, რომ ადამიანებმა, რომლებმაც ქცევის მაგალითად ალლაჰის შუამავლის ცხოვრება აიღეს, ამ ქვეყანაზე სიმშვიდესა და სულიერ წონასწორობაში იცხოვრეს.

იმ მექელი მუჰაჯირებისა და მედინელი ანსარების მაგალითი, რომლებმაც თავიანთი მკლავები ერთმანეთს გაუშალეს, არის ძმობის ნიმუში, რომელსაც ანალოგი არ ჰქონდა კაცობრიობის მთელი ისტორიის მანძილზე. ისლამური ცხოვრების წესისთვის დამახასიათებელი კეთილშობილების და ერთმანეთის სიყვარულსა და პატივისცემაზე აგებული, პიროვნებათაშორის ურთიერთობების წყალობით, ისლამი უმოკლეს დროში დედამიწის სხვადასხვა ადგილებში გავრცელდა. ისლამი არის რელიგია, რომელიც ყველაზე დიდ მნიშვნელობას ღირსებას, პატივსა და ადამიანის უფლებებს ანიჭებს. ის რეკომენდაციას იძლევა, რომ სხვა რელიგიის წარმომადგენლებსაც მზრუნველად და პატივისცემით მოვეკიდოთ. ამის შესანიშნავი მაგალითია სამოქალაქო ხელშეკრულება, რომელიც ჩვენმა შუამავალმა ﷺ მედინაში იუდეველებთან დადო. აღმსარებლობის, გადაადგილების თავისუფლების, ვაჭრობის უფლებები, რომელიც ოსმალეთის იმპერიის დროს არამუსლიმ მოსახლეობას ჰქონდა მიცემული, არის ისტორიული ფაქტი, რომლის უარყოფა შეუძლებელია. უფლებათა ეს სისტემა არის შესანიშნავი ნიმუში, რომელიც ისლამში ადამიანური ურთიერთობებისადმი მგრძნობიარობისა და დელიკატურობის გამოხატულებაა.

ისლამი რეკომენდაციას გვაძლევს ყოველთვის კეთილგონიერნი, გაწონასწორებულნი, თავშეკავებულნი ვიყოთ, საზღვარს არასდროს გადავიდეთ და ყველაფერს კეთილი განზრახვით მივუდგეთ. ადამიანზე თავდასხმა კლასიფიცირდება, როგორც პიროვნების თავისუფლების შესახებ კანონის დარღვევა, ადამიანის უფლებებისადმი უპატივცემულობა, მასზე ძალადობა, ხოლო კარგი ტონის წესების

უგულებელყოფა და მათი დარღვევა განისაზღვრება, როგორც უზრდელობა და უხეშობა.

ისლამში კარგ საქმედ მიიჩნევა საკუთარ თავში დანახული შეცდომების გამოსწორება. გარდა ამისა, ისლამში ხაზგასმულია იმის აუცილებლობა, რომ ადამიანმა თავიდან მოიშოროს ხასიათის ისეთი თვისებები, რომლებიც შორსაა ადამიანურობისგან, სიკეთისგან და ჰუმანიზმისგან.

დასასრულს გვინდა ვთქვათ შემდეგი: ადამიანს, რომელიც ურთიერთობებში უპასუხისმგებლო და არათავაზიანია, მხოლოდ საკუთარ თავზე ფიქრობს და მიაჩნია, რომ მართალი მხოლოდ თვითონ არის, ეგოისტს უწოდებენ. ასეთი ადამიანები უფრო ხშირად, ვიდრე სხვები, ადამიანებს გულს უტეხენ და გაცილებით მეტ შეცდომებს უშვებენ. ისინი კრიტიკას ვერ ეგუებიან. თუ თქვენ ცამდე მართალი ხართ, თავიანთი ეგოიზმის გამო ისინი ამას არ აღიარებენ. თავიანთ ქცევებსა და ქმედებებში ისინი არარაციონალურები არიან. მათში არსებული არასრულფასოვნების კომპლექსის წყალობით, სწრაფად ფეთქდებიან. თავიანთი ნაკლოვანებების დაფარვას უხეშობით ცდილობენ.

მცოდნე, განათლებული ადამიანი მოვალეა, პირველ რიგში, საკუთარი თავი შეიცნოს. თვითშემეცნების პროცესში ადამიანი თავის შეცდომებს და ნაკლოვანებებს ამჩნევს და ეს ძალიან ფასეულია. მათ აღმოფხვრაში ადამიანი მტკიცე და გაბედული უნდა იყოს. აუცილებელია, საკუთარი ქცევის გამოსწორება, უნარების განვითარება, მისაბაძ ნიმუშად ღვთისნიერი, დელიკატური, კეთილშობილი ადამიანების აღებით. მაგრამ არ შეიძლება გარეგნულად მათი მიბაძვა და მათი ქცევების იმიტირება. უნდა შევეცადოთ, შევიცვალოთ შინაგანად, გავთავისუფლდეთ ნაკლოვანებებისგან და საკუთარ თავში კეთილისმქნელი განვავითაროთ. ადამიანის ფასი იზრდება, თუ ის თავის ხასიათში, ქცევებში თავისუფლდება ყოველივე უარყოფითისგან, თუ ის თავისი შეცდომების მინიმუმამდე დაყვანას ცდილობს.

თუმცა ადამიანს ბავშვობიდანვე უნდა ავუხსნათ, რა არის კარგი და რა—ცუდი, ანუ ის უნდა აღვზარდოთ და არავითარ შემთხვევაში, უყურადღებოდ არ დავტოვოთ.

ვიმედოვნებ, რომ ადამიანის ქცევის ზოგიერთი შტრიხის აღწერა, რომელსაც ქვემოთ მოვიყვანთ, მშობლებს შვილების აღზრდაში დაეხმარება. ამ თვისებების შესწავლისა და ამ ცოდნის ცხოვრებაში გამოყენებისკენ მისწრაფება, დამოკიდებულია თვით ადამიანის მიერ ამის გაგებასა და გაცნობიერებაზე, ასევე მის სურვილსა და ნებაზე.

ჩამოვთვლით ხასიათის ზოგიერთ თვისებას, რომელიც პიროვნებას ეხმარება, რათა ის ადამიანური ურთიერთობების უფრო მომწიფებულ საფეხურზე ავიდეს: **თანაგრძნობა, სამართლიანობა, მეგობრობა, კარგი აღზრდა, საიმედოობა, სირცხვილის გრძნობა, სიბრძნე, მფარველობა, საკუთარი ღირსების გრძნობა, სიკეთე, საუბრის წარმართვის უნარი, სიყვარული, მზრუნველობა, თავაზიანობა, თავმდაბლობა, მორჩილება, ურთიერთდახმარება** და ა.შ. ხოლო ადამიანების ზოგიერთი არასწორი ქმედება და უარყოფითი თვისება, რომლებსაც შეუძლია შეასუსტოს ურთიერთობები მათ შორის შემდეგია: მტრობა, სიძულვილი, ეშმაკობა, მოლაყბეობა, უმეცრება, ძალადობა, სიძუნწე, ინტრიგნობა, თვითკმაყოფილება, გარყვნილება, მრისხანება, გააფთრება, ავსიტყვაობა, ქედმაღლობა, შურიანობა, ალკოჰოლის გამოყენება, ცილისწამება, მფლანგველობა, აზარტული თამაშებისკენ მიდრეკილება, უმადურობა, ფარისევლობა, დაუმორჩილებლობა, ეჭვიანობა, და ა.შ.

ახლა ადამიანის ხასიათსა და ქცევებში დადებითი თვისებების ახსნას შევუდგებით.

# ადამიანის ხასიათსა და ქცევებში ძირითადი დადებითი თვისებები, ასევე მათი გამოვლინება პიროვნებათაშორის ურთიერთობებში

### *ა) ადამიანის ხასიათისა და ქცევის დადებითი თვისებები*

#### *თანაგრძნობა*

თითოეული ადამიანის მთავარ მოვალეობას წარმოადგენს საკუთარი ვალდებულებების შესრულება უზენაესი ალლაჰის წინაშე, ხოლო შემდეგ ამ სამყაროში არსებული, ყველა გაჩენილის მიმართ გულმოწყალე და თანამგრძნობი დამოკიდებულება. სინაზე, თანაგრძნობა არის უმაღლესი გულმოწყალება. გამოჩენილმა მწერალმა და მოაზროვნემ ონორე დე ბალზაკმა თანაგრძნობას „კეთილ საქმეთა დედოფალი" უწოდა და, მართლაც, თანაგრძნობა უზენაესი ალლაჰის მიერ ადამიანთათვის ბოძებული უდიდესი წყალობაა. ეს გრძნობა მორწმუნეს ათავისუფლებს გარყვნილების, უტიფრობისა და ტირანიისგან. სხვანაირად როგორ შეიძლება იმის ახსნა, რომ ძლიერი ადამიანი დახმარების ხელს უწვდის სუსტს, ექიმი თანაგრძნობას იჩენს თავისი პაციენტის მიმართ, დედა განიცდის სიყვარულსა და სინაზეს თავისი პირმშოს მიმართ? სიბრალულის გრძნობა აიძულებს ადამიანს თავის ნათესავებს შეცდომები და ნაკლოვანებები

აპატიოს, მტრობას მეგობრობად გარდაქმნის. ადამიანი, სიბრალულის განვითარებული გრძნობით, შორსაა ეგოიზმისა და სიძულვილისგან, მას აქვს მაღალი ზნეობრივი პოტენციალი, ის სათნოა. მაგრამ არიან ადამიანები, რომლებსაც, შესაძლოა, ცუდი აღზრდის გამო, გულმოწყალებისა და სიბრალულის გრძნობები ნაკლებად აქვთ განვითარებული. ასეთ ადამიანებს მეზობლებისა და ნათესავებისადმი მწუხარებისა და უხერხულობის მიყენება არაფრად ეღირთ. ასეთი ადამიანი სასტიკი გულის პატრონია. ის დახმარების ხელს არც ავადმყოფს გაუწოდებს, არც გაჭირვებულს და არც გამოუვალ სიტუაციაში აღმოჩენილ ადამიანს: ჩვეულებრივ, ის მხოლოდ საკუთარ გამორჩენაზე ფიქრობს. ესენი არიან ადამიანები, რომლებსაც ჩვენი რელიგია არ იწონებს. ამასთან დაკავშირებით, უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში შემდეგს ბრძანებს:

مَا لِلظَّالِمِينَ مِنْ حَمِيمٍ وَلَا شَفِيعٍ يُطَاعُ

***„..უსამართლოთათვის არც მოსიყვარულე ნათესავი იქნება და არც შემწე გამგონი“.*** *(სურა მუყმინი, 40/18)*

وَمَا لِلظَّالِمِينَ مِنْ أَنصَارٍ

***„.. და შემწენი არა ჰყავთ ცოდვილებს“.*** *(სურა ბაყარა, 2/270)*

ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ მპატიებელი ადამიანი იყო და მთელი მსოფლიოსთვის გულმოწყალებისა და თანაგრძნობის შესანიშნავ ნიმუშს წარმოადგენდა. ყველგან, სადაც უნდა ყოფილიყო, ის იბრძოდა სისასტიკის, ადამიანის უფლებების შელახვისა და უსამართლობის წინააღმდეგ. ჯერ კიდევ 14 საუკუნის წინ ის გვაფრთხილებდა:

*„უფრთხილდით არასამართლიანი საქმეების კეთებას, ვინაიდან უსამართლობა განკითხვის დღეს წყვდიადით შემოგიბრუნდებათ“. (რიაზუს სალიჰინ, ტ.1, გვ.52, ჰადისი 201)*

იმ დროს, როდესაც საზოგადოებაში ადამიანები ერთმანეთს არ ენდობიან, არ განიცდიან გულმოწყალებასა და შემ-

ბრალებლობას, თუ ისინი ხელჰყოფენ ერთმანეთის ქონებას, პატივსა და ღირსებას, შეუძლებელია, საუბარი მიდიოდეს სიმშვიდესა და სულიერ წონასწორობაზე. ასეთ საზოგადოებას არცერთი საკუთარი პრობლემის გადაწყვეტა არ შეუძლია, ხოლო ნამდვილი მუსლიმი ფაქიზი სულის პატრონი გულმოწყალე და საიმედო ადამიანი უნდა იყოს. ერთ-ერთმა მუსლიმმა მოაზროვნემ თქვა: „მიტევება მაშინ, როცა სამაგიეროს გადახდის შესაძლებლობა გაქვს და გულუხვობის გამო მოწყალებად იმის გაცემა, რის საჭიროებასაც ვინმე განიცდის—ეს სიკეთის საუკეთესო ნიმუშია“. სიკეთე, ცოდვების მიტევება და გულმოწყალება ადამიანის ყველაზე ფასეული თვისებებია.

### *გულუხვობა, სულგრძელობა*

დახმარებისათვის მისასვლელად ადამიანის მზადყოფნა ხასიათის შესანიშნავი თვისება და საუკეთესო ქცევაა. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

لِلْفُقَرَاءِ الَّذِينَ اُحْصِرُوا فِى سَبِيلِ اللّٰهِ

لَا يَسْتَطِيعُونَ ضَرْبًا فِى الْاَرْضِ يَحْسَبُهُمُ

الْجَاهِلُ اَغْنِيَاءَ مِنَ التَّعَفُّفِ تَعْرِفُهُمْ بِسِيمٰيهُمْ

لَا يَسْپَلُونَ النَّاسَ اِلْحَافًا وَمَا تُنْفِقُوا مِنْ خَيْرٍ

فَاِنَّ اللّٰهَ بِهٖ عَلِيمٌ

***„ ღარიბთათვისაა , რომელთაც თავი მიუძღვნეს ალლაჰის გზას და არ შეუძლიათ შემოიარონ დედამიწა . უვიცთ მდიდარნი ჰგონიათ ისინი მათი თავმდაბლობიდან გამომდინარე, შენ გამოიცნობ მათ მათივე სახეებიდან, მოწყალებას არ სთხოვენ ხალხს დაჟინებით. და რა სიკეთესაც გაიღებთ, უეჭველად, იცის ის ალლაჰმა “.*** *(სურა ბაყარა, 2/273)*

გამცემი ხელი ამღებზე მადლმოსილია: ასე წახალისდება ადამიანთა გულუხვობა და სულგრძელობა. გულუხვობის საპირისპირო თვისება არის სიძუნწე, რომელიც ისლამში მიიჩნევა, როგორც ხასიათის საძაგელი შტრიხი. ჩვენი შუამავალი ﷺ ბრძანებს:

*„უფრთხილდით საკუთარ სიძუნწეს, ვინაიდან დაღუპა მან ისინი, რომლებიც თქვენამდე იყვნენ. მათ სისხლისღვრისკენ უბიძგა, გადააქცია რა მათთვის აკრძალული ნებადართულად".* *(ერთუღრუჰ სარაჩბაში, დაუვიწყარი სიტყვა, გვ 80)*

და ეს ნამდვილად, ასეა. ვინაიდან ძუნწი ადამიანი სასტიკი გულის პატრონია, მოკლებულია გულმმოწყალებას, შემბრალებლობას. ის ანგარებიანია და საკუთარი გამორჩენის მიზნით ნებისმიერ ხრიკსა და ფანდზე არის წამსვლელი, ხოლო გულუხვს მდიდარი სული აქვს და თავმდაბალია. მათთვის მძიმე მდგომარეობაში მყოფ, გაჭირვებულთა დახმარება სულის ზეიმია. არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ:

**გულუხვობა**—ბედნიერების გასაღებია,

**გულუხვობა**—მეგობრობის არსია,

**გულუხვობა**—სამართლიანობის ყვავილია.

ჩვენი ისტორია ჩვენი წინაპრების მატერიალური და სულიერი გულუხვობის კონკრეტული მაგალითებით არის მდიდარი. დღეს მოქმედი ყველა ის ინსტიტუტი, როგორიცაა საქველმოქმედო ფონდები და დაწესებულებები, საავადმყოფოები, აბანოები, ბაზრები, დიდებული მეჩეთები ჩვენი იმ მუსლიმი ძმების გულუხვობის წყალობით წარმოიქმნა, რომლებსაც ფართო და გულუხვი სული ჰქონდათ.

ჩვენ წილად გვხვდა ადამიანის ხელის მიერ გაკეთებული ეს შესანიშნავი ქმნილებები დავიცვათ და ახლის შექმნაში დავეხმაროთ.

## *ერთგულება, გულმართლობა*

ეს ნიშნავს „რელიგიის დებულებების მიხედვით მოქმედებას, სწორი გზით სიარულს გზიდან არგადხვევას, სამართლიანობის დაცვას“. ერთგულება არის სულიერი ღირებულება, რომელიც უზრუნველჰყოფს საზოგადოებაში პიროვნებათაშორის ურთიერთობების მშვიდ და გაწონასწორებულ გაგრძელებას. ადამიანებს შორის ურთიერთნდობის დაკარგვას, საზოგადოების წევრების პატიოსანი და სწორი ქცევების დარღვევას შეუძლია ამ საზოგადოების გარყვნამდე მიგვიყვანოს. ამიტომ პიროვნება სხვა ადამიანებთან ურთიერთობებში პატიოსანი, გულმართალი და ერთგული უნდა იყოს. ის, ვინც ჭეშმარიტების მიხედვით იქცევა, არასდროს იქნება გაკიცხული: ის ყოველთვის მოგებასა და კეთილდღეობაში დარჩება.. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ اتَّقُواْ اللّهَ وَكُونُواْ مَعَ الصَّادِقِينَ

***„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და იყავით მართალთა გვერდით“.*** *(სურა თევბე, 9/119)*

فَاسْتَقِمْ كَمَا أُمِرْتَ

***„ მაშ, მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა..“.*** *(სურა ჰუდი, 11/112)*

ალლაჰის შუამავალი ﷺ გვახსენებს უდიდესი პასუხისმგებლობის შესახებ ალლაჰის წინაშე, როდესაც პატიოსან და სწორ ადამიანებად ყოფნისკენ მოგვიწოდებს. მას შემდეგ, რაც ზეშთაგონების სახით, სურა „ჰუდის 112-ე აითი მიიღო, მან თქვა: *„სურა „ჰუდმა დამაბერა“.*

თავის ერთ-ერთ ჰადისში კაცობრიობის სიამყე ﷺ ბრძანებს:

*„ჩაეჭიდეთ ჭეშმარიტებას, ვინაიდან მას ადამიანი სიკეთისკენ მიჰყავს, ხოლო სიკეთე მას სამოთხეში მიიყვანს. თუ ადამიანი მუდმივად ჭეშმარიტებისკენ ისწრაფვის და დიდ ძალისხმევას მოახმარს იმას, რათა ყოველთვის პატიოსანი*

*და გულმართალი იყოს, ალლაჰის წინაშე ის ყველაზე სწორ ადამიანად (სიდიყი) ჩაითვლება."* *(მუსლიმი)*

გამოჩენილმა ბერძენმა ფილოსოფოსმა ევრიპიდემ თქვა: „ბედნიერებაზე ადამიანთა იმედი მხოლოდ ჭეშმარიტებაშია".

ამ ნაწილს კი დავასრულებთ შემდეგი სიტყვებით, რომ უზენაესი ალლაჰი ყველა პატიოსანი, ღვთისნიერი და გულწრფელი ადამიანის დამხმარეა.

### *მეგობრობა*

მეგობრობა ეს არის ერთმანეთთან გულწრფელი სიყვარულისა და პატივისცემით დაკავშირებული ორ ან მეტ ადამიანში წარმოქმნილი გრძნობა.

ისლამში უზენაესი ალლაჰის გულისთვის მეგობრობა მისალმებული და შექებულია, ხოლო გამორჩენაზე, ანგარიშზე დამყარებული მეგობრობა—გაკიცხული. ისლამმა განაცხადა, რომ ყველა ჭეშმარიტად მორწმუნე მუსლიმი ერთმანეთის ძმა და მეგობარია. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

إِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ إِخْوَةٌ فَأَصْلِحُوا بَيْنَ أَخَوَيْكُمْ وَاتَّقُوا اللَّهَ لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ

***„რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან . მაშ, გამოასწორეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ".*** *(სურა ჰუჯურათი, 49/10)*

وَلْتَكُن مِّنكُمْ أُمَّةٌ يَدْعُونَ إِلَى الْخَيْرِ وَيَأْمُرُونَ بِالْمَعْرُوفِ
وَيَنْهَوْنَ عَنِ الْمُنكَرِ وَأُوْلَـئِكَ هُمُ الْمُفْلِحُونَ

**„**(ო, მორწმუნენო!) ***და იყოს ხალხი თქვენგან სიკეთისკენ მომწოდებელი, მბრძანები მოსაწონისა და უკეთურების აღმკვეთი, და სწორედ, ეგენი არიან ნეტარნი".*** *(სურა ალი იმრანი 3/104)*

اللّهُ وَلِيُّ الَّذِينَ آمَنُواْ يُخْرِجُهُم مِّنَ الظُّلُمَاتِ إِلَى النُّوُرِ

***„ალლაჰი მფარველია (მეგობარია) მათი, რომელთაც იწამეს. ისინი გამოჰყავს მას (ალლაჰს) სიბნელიდან სინათლეში“.*** *(სურა ბაყარა, 2/257)*

ერთმანეთთან მიმართებაში წესიერების დაცვა ყოველთვის და ყველაფერში არის ჩვენი რელიგიის ბრძანება და ჩვენი ადამიანური ვალი. ჯანაბ შახაბერდტინს ეკუთვნის შემდეგი სიტყვები: „ადამიანი, რომელიც მეგობარს მხოლოდ პირადი სურვილების დასაკმაყოფილებლად ეძებს, თავისთვის მოსამსახურის ძიებაშია“, ამით ის ხაზს უსვამს, რომ მეგობრულ ურთიერთობებში წესიერება უნდა არსებობდეს.

## *ზნეობრიობა და კეთილი ზნე*

ზნეობრიობა—ეს არის ადამიანის მიერ კარგი ტონის წესების დაუფლება, რომლებსაც ადამიანები ყველგან და ყველაფერში უნდა მიჰყვნენ. ეს არის თავაზიანობაც, დელიკატურობაც და ქცევის წესების დაცვაც. ადამიანის სულიერი ზრდა, მისი პიროვნების მომწიფება ხდება მასში ზემოთხსენებული პირობების არსებობის შემთხვევაში.

ზნეობრიობა და კეთილი ზნე ადამიანის მთავარი მორთულობაა. ზნეობრიობა ადამიანს ცუდი სურვილებისა და მიდრეკილებებისგან იცავს. ტყუილად როდი ამბობენ: „ადამიანის ქცევა ოქროზე ძვირფასია“.

ისევე, როგორც ადამიანს ჯანმრთელობის, ენერგიისა და ფორმის შესანარჩუნებლად საჭმელ-სასმელი ესაჭიროება, ზუსტად ასეთივე ხარისხში ის კარგად აღზრდილი უნდა იყოს, რათა შეინარჩუნოს სულიერება, ზნეობრივი ჯანმრთელობა და ჰქონდეს საღი აზრი. ძველად ამბობდნენ: „კეთილი ზნით დაუმშვენებელი ჭკუა უიარაღო ადამიანს ჰგავს, რომელიც საკუთარი ძალის შესაბამისად, ვერასდროს ვერაფრის გაკეთებას შეძლებს“.

ამასთან დაკავშირებით შაჰ თებრიზი ამბობს:

„მოწყალეო ხელმწიფევ! შეიგნე, რომ კარგი აღზრდა ადამიანისთვის იგივეა, რაც სხეულისთვის სული. სინათლე

ადამიანების გულებსა და თვალებში სწორედ აღზრდისგან მომდინარეობს. ადამიანი ამაღლებული კეთილშობილური არსებაა. ის მდაბალ და უსუსურ გაჩენილად არ ჩათვალო. სამყაროში სილამაზე და წესიერება არის ზნეობრიობა. თუ გინდა ეშმაკს სძლიო, გაახილე თვალი და შეიგნე, რომ ზნეობრიობა ეშმაკს კლავს. თუ ადამიანის შვილი აღუზრდელია ეს ნიშნავს იმას, რომ ის არაადამიანია. ვინაიდან ზნეობრიობა ადამიანს ცხოველისგან გამოარჩევს. გაახილე თვალი, შეხედე ალლაჰის სიტყვებს—ყურანს. მასში აიათიდან აიათამდე გახსნილია მთავარი—ყველა გაჩენილის, მთელი სამყაროს არსი ზნეობრიობაა“. *(ახმედ რიფალი, თასვირი ახლაყი, გვ. 63)*

ჩვენი წინაპრები ამბობდნენ, რომ საქონელი მაშინ იაფდება, როდესაც ის ბევრია. მაგრამ ეს არ მიეკუთვნება ისეთ კატეგორიას, როგორიც ზნეობრიობაა. ვინაიდან რაც მეტია ადამიანში ზრდილობა, თავაზიანობა კეთილი ზნე, მით უფრო მაღალია მისი სრულყოფილება და ღირსება. და კიდევ: კარგი აღზრდა გამოხატავს ადამიანში სირცხვილ-ნამუსის გრძნობის არსებობას, რომლებიც მის სულიერებას ადასტურებენ. კარგად აღზრდილი ადამიანები სულგრძელები და თავმდაბლები არიან, რომლებიც ალლაჰის ბრძანებებს ასრულებენ, აკრძალულს კი ერიდებიან. ეს ადამიანები უმაღლესი ხარისხის კეთილის მქმნელნი არიან.

## *ნდობა*

ეს ნიშნავს „გწამდეს, ენდობოდე, გრძნობდე საკუთარ თავს უსაფრთხოებაში“. რაიმეს იმედი და რწმენა, ვინმეს ნდობა არის ადამიანის მაღალი უნარი და ხასიათი, რომელიც მისი შეჭმარიტებისა და სისწორისგან მოდის. ამის საპირისპიროა—ანგარებიანობა, მიცემული სიტყვის არდაცვა, ღალატი. როდესაც ადამიანებს შორის ნდობის გრძნობა ქრება, მაშინ მათი ურთიერთობები ირღვევა, საზოგადოება ხრწნას იწყებს და ანარქია გარდაუვალია. ისლამის რელიგია უარყოფს ნდობის ბოროტად გამოყენებას და მას ორპირობის კლა-

---

სიფიკაციას აძლევს. ისლამი ადამიანს ჭეშმარიტ მორწმუნე მუსლიმად ყოფნას უბრძანებს და არა ცილისმწამლებად და შფოთის ამტეხად, რომელთაგანაც ადამიანები განშორებას ცდილობენ. მათი ტანჯვა-წამება განკითხვის დღეს საშინელი იქნება, ვინაიდან „ალლაჰი სამართლიანად ყოფნას ბრძანებს". *(სურა ჰუდი, 11/112)*

ჩვენმა წინაპრებმა სახელი გაითქვეს, როგორც საიმედო, წესიერმა, კეთილშობილმა და პატივისცემის ღირსმა ადამიანებმა. ნამდვილი მუსლიმის ხასიათში არ არსებობს ისეთი შტრიხები, როგორებიცაა: სიმდაბლე, სიმხდალე და არაადამიანობა. მაგრამ თუ ჩვენ პატივისცემის ღირსი ხასიათის თვისებები დავკარგეთ, ეს აჩვენებს, თუ რა ხარისხით დავშორდით ღვთიური ბრძანებების შესრულებას და როგორი გულგრილნი გავხდით მათ (ბრძანებების) მიმართ. ჩვენ უნდა ვესწრაფვოდეთ, ეს ნაკლოვანებები რაც შეიძლება მალე გამოვასწოროთ, ვინაიდან ადამიანის და მთელი კაცობრიობის მორთულობა არის სანდოობა. არ უნდა დავივიწყოთ იმის შესახებაც, რომ თუ საზოგადოების წევრებს შორის ერთმანეთის მიმართ უნდობლობა წარმოიშობა, მაშინ ამ საზოგადოებაში მეგობრობა, სამართლიანობა, სინდისი და გულმოწყალება დაიკარგება. ხდება ღირებულებების გადაფასება და შეხედულებების შეცვლა სამართლიანობაზე, მექრთამეობაზე და პროტექციონიზმზე. თუ ადამიანებს უზენაესი ალლაჰის წინაშე შიშის გრძნობა არ აქვს, ხოლო ნდობა სამართალდამცავი სისტემისადმი დაკარგულია, ეს ნიშნავს, რომ საზოგადოება კატასტროფას უახლოვდება.

მხოლოდ ღვთისმოშიშობასა და სახელმწიფო მართლმსაჯულების სისტემას შეუძლია საზოგადოების მთლიანობისა და სიმშვიდის უზრუნველყოფა. ამისათვის ადამიანები უნდა მიჰყვნენ ალლაჰის ყველა ბრძანებას და ჩვენი საყვარელი შუამავლის ﷺ დიდებულ სუნნეთს, ვინაიდან ყოვლისშემძლე გამჩენმა ყურანში ბრძანა:

فَاسْتَقِمْ كَمَا اُمِرْتَ وَمَنْ تَابَ مَعَكَ وَلَا تَطْغَوْا

اِنَّهُ بِمَا تَعْمَلُونَ بَصِيرٌ

***„მაშ, მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა, და ვინც მოიქ-ცა შენთან ერთად . და არ გადახვიდეთ ზღვარს. უეჭველად, იგი ხედავს, რასაც სჩადიხართ“.*** *(სურა ჰუდი 11/112)*

### *თვინიერება*

რბილი, დამყოლი ხასიათის ქონა ნიშნავს იმას, რომ ხარ თავაზიანი, თვინიერი ადამიანი. ისლამში თვინიერება ხასიათის ძალიან სასურველი და მოთხოვნადი თვისებაა, ვინაიდან უწყინარი, რბილი ზნის პატრონი სიყვარულსა და მიზიდულობის ძალას ატარებს, რომელიც ირგვლივ მყოფ ადამიანებზე ვრცელდება და მათ ამშვიდებს. ჩვენი შუამავლის ﷺ ერთ-ერთი დიდებული თავისებურებას მისი უწყინარობა წარმოადგენდა. ალლაჰს უყვარს რბილი, დამყოლი ხასიათის მქონე თავისი მონა-მსახურები. წმინდა ყურანში უზენაესი ალლაჰი ამის შესახებ ასე ბრძანებს:

فَبِمَا رَحْمَةٍ مِنَ اللّٰهِ لِنْتَ لَهُمْ
وَلَوْ كُنْتَ فَظًّا غَلِيظَ الْقَلْبِ لَانْفَضُّوا مِنْ حَوْلِكَ

***„ ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გახადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ“.*** *(სურა ალი იმრანი, 3/159)*

ადამიანების მოხმობისას და მათი აღზრდისას, ცდილობ რა მათი ზნეობრიობის გაუმჯობესებას, ალლაჰის შუამავალი ﷺ საფუძვლად ყოველთვის იღებდა ადამიანებთან რბილ და კეთილგანწყობილ დამოკიდებულებას. ურჩევდა რა თავის თანამიმდევრებს, რომ ისინი თავაზიანები და აღზრდილები ყოფილიყვნენ, ის ამბობდა:

*„გამჩენი მოწყალეა თავისი მონა-მსახურების მიმართ. ალლაჰი კმაყოფილია იმ ადამიანით, ვინც სხვების ცხოვრების შემსუბუქებას ცდილობს. რაც შეეხება იმათ, რომლებიც ადამიანთა ცხოვრებას ართულებენ, ალლაჰი ართმევს მათ*

*ყველა სიკეთეს და გამიოლებლებს გადასცემს“. (ბუჰარი, ადაბი, 35; მუსლიმი, ბირრი, 77)*

სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ ბრძანებს:

*„სადაც სირბილე და მსუბუქი ზრუნვაა, იქ ყოველთვის არსებობს სილამაზე. იქ სადაც კარგი ურთიერთობების დეფიციტია, არაფერი კარგი არ არის“.*

წმინდა შუამავალი ﷺ თავაზიანად და მზრუნველად ეპყრობოდა იმ ადამიანებს, განსაკუთრებით ბედუინებს, რომლებსაც ისლამი ახლად ჰქონდათ მიღებული და ნორმალურად აღზრდილნი არ იყვნენ და ამიტომ მოკლებულნი იყვნენ ქცევის ელემენტარულ წესებს. ის მათ უხეშად არასდროს ექცეოდა, სრულიად პირიქით, ის აკეთებდა ყველაფერ შესაძლებელს, რათა ისინი თავისკენ მიეზიდა. ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან შეგვიძლია გავიგოთ უამრავი მაგალითი, როდესაც ახლადმოქცეულების უხეშ გამოხტომებს ის გაგებით ეკიდებოდა.

*„თქვენ ამ სამყაროში იმიტომ ხართ წარმოგზავნილნი, რომ ადამიანთა ცხოვრება გააადვილოთ და არა იმისათვის, რომ გაართულოთ“.*

როგორი კეთილისმქმნელიც უნდა იყოს ადამიანი, როგორი ნიჭი და ოსტატობა უნდა ჰქონდეს მას, თუ იგი სასტიკი და მკვეთრი ხასიათის პატრონია, მაშინ ამას შეუძლია ყველა მისი კარგი ქმედება დაგვავიწყებინოს. ამასთან დაკავშირებით კაცობრიობის სიამყე ﷺ ამბობს:

*„უწყინარობასა და თავაზიანობას მოკლებულ ადამიანებს, ყველა სიკეთე და მადლი მოაკლდებათ“. (რჩეული ჰადისები, ჰადისი 80)*

„უზენაესი ალლაჰს უწყინარობა და თავაზიანობა უყვარს. ასეთი ზნის ადამიანებს ისეთ წყალობებს უბოძებს, რომლებსაც სასტიკ ადამიანებს არასდროს აძლევს. ხოლო რადგან ასეა, მოდით, ჩვენი სიტყვები და საქმეები ცხოვრებაში სხვა ადამიანების ჩაგვრითა და ძალადობით არ გავატაროთ. არ უნდა დავივიწყოთ იმის შესახებ, რომ მაგარი ძმარი ზიანს

აყენებს იმ ჭურჭელს, რომელშიც ასხია, ასევე არ უნდა დავივიწყოთ უზენაესი ალლაჰის სიტყვები:

اَلَّذِينَ يُنْفِقُونَ
فِى السَّرَّاءِ وَالضَّرَّاءِ وَالْكَاظِمِينَ الْغَيْظَ وَالْعَافِينَ
عَنِ النَّاسِ وَاللّٰهُ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

***„რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი“.*** *(სურა ალი იმრანი, 3/134)*

### *მოთმინება*

ისლამი რეკომენდაციას გვაძლევს, ერთმანეთის მიმართ ყოველთვის მომთმენნი ვიყოთ. ვინაიდან, მოთმინება, შემწყნარებლობა კეთილი ზრახვები ხელს უწყობს ადამიანთა შორის სიყვარულისა და პატივისცემის ძაფების განმტკიცებას, თავიდან გვაცილებს ანტიპათიისა და სიძულვილის გრძნობების წარმოქმნას. ჩვენი მსჯელობებისა და ქმედებების მთავარი ელემენტი რომ მოთმინება ყოფილიყო, ჩვენი ქცევა გაცილებით უფრო ცივილიზირებული,, ხოლო ქმედებები ალლაჰის ბრძანებების შესაბამისი იქნებოდა, ვინაიდან ყოვლისშემძლე გამჩენი გვპირდება, რომ ცოდვებს მიუტევებს მათ, რომლებსაც შეუძლიათ თავიანთი რისხვის მორჯულება, სიკეთის კეთება და ადამიანების მიმართ გულმოწყალედ მოპყრობა. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანი გვიბრძანებს:

وَسَارِعُواْ إِلَى مَغْفِرَةٍ مِّن رَّبِّكُمْ وَجَنَّةٍ عَرْضُهَا
السَّمَاوَاتُ وَالأَرْضُ أُعِدَّتْ لِلْمُتَّقِينَ  الَّذِينَ يُنفِقُونَ
فِي السَّرَّاء وَالضَّرَّاء وَالْكَاظِمِينَ الْغَيْظَ وَالْعَافِينَ
عَنِ النَّاسِ وَاللّهُ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

***„ესწრაფეთ მიტევებისკენ თქვენი ღმერთისგან და სამოთხეს, რომლის სივრცე ცანი და დედამიწაა, რომელიც გამზადებულია ღვთისმოშიშთათვის, რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი“.*** *(სურა ალი იმრანი, 3/133-134)*

ჩვენი რელიგიის მიხედვით, მუსლიმი, რომლის გულშიც ისეთი წმინდა გრძნობებია, როგორებიცაა სიყვარული, გულმოწყალება, თანაგრძნობა, მოთმინება და სიკეთე, არის ადამიანი, რომელმაც რწმენაშიც და ცოდნაშიც სრულყოფილებას მიაღწია. ასეთი ადამიანები არ შეიძლება იყვნენ ტირანები და ეგოცენტრისტები. ისინი თვიანთ გულებში ადგილს არ დაუთმობენ მორწმუნე ადამიანის ისეთ დამადაბლებელ გრძნობებს, როგორებიცაა სიძულვილი და შურისძიება. ნებისმიერ ადამიანს, ვინც უნდა იყოს ის, ისინი ალერსიანად და გულმოწყალედ ეპყრობიან. მათ სხვა მუსლიმებისთვისაც იგივე სურთ, რაც საკუთარი თავისთვის. ისინი სიტყვაშიც და საქმეშიც ზომიერნი არიან და ადამიანთა ნაკლოვანებების მიმართ მუდამ მოთმინებას იჩენენ. სწორედ ასეთ მორწმუნეებზე ბრძანებდა ალლაჰის შუამავალი ﷺ :

*„თქვენ შორის ყველაზე კეთილისმქმნელნი ისინი არიან, რომლებსაც მაღალი მორალი და ზნეობრიობა აქვთ“.*

დაბადებიდან ჩვენ განწირულნი ვართ იმისთვის, რომ საზოგადოებაში ვიცხოვროთ. ჩვენს გარემოცვაში შესაძლოა, იყვნენ ისეთი ადამიანები, რომლებსაც სხვა შეხედულებები, სხვა რწმენა აქვთ. თუ ეს ადამიანები კანონისა და წესრიგის მიხედვით ცხოვრობენ, ჩვენ უფლება არ გვაქვს ისინი გვძულდეს, დავამციროთ და დავჩაგროთ. ჩვენი საყვარელი შუამავლის ﷺ ცხოვრება სავსეა გულმოწყალებისა და მოთმინების მაგალითებით. მისი დაუძინებელი მტრებიც კი მისი გაცნობისა და მასთან საუბრის შემდეგ, მისით აღფრთოვანებას ვერ მალავდნენ. არავითარი ეჭვი არსებობს იმაში, რომ ყურანში წმინდა შუამავლის ﷺ ქების მიზეზს, უპირველეს ყოვლისა, ამ უკეთილშობილესი ადამიანის უმაღლესი ზნეობრიობა წარმოადგენს. ის არის უზადო წესიერების ნიმუში,

რომლისთვისაც დამახასიათებელი იყო უსაზღვრო მოთმინება, გულმოწყალება და ადამიანებისადმი სიყვარული.

ადამიანებისადმი ალლაჰის შუამავლის ﷺ ასეთი დამოკიდებულების მაგალითად გვევლინება ენეს ბინ მალიქის მონათხრობი:

„ერთხელ მასთან ერთად მივდიოდით. მას სქელი მოსასხამი ეცვა, რომელიც ნეჯრანის უხეში ქსოვილისგან იყო შეკერილი. უცებ ერთი ბედუინი დაგვეწია, მას ხელი სტაცა და მოსასხამში ძლიერად დაქაჩა. მან ეს ისეთი ძალით გააკეთა, რომ წმინდა მუჰამმედის ﷺ კისერზე მოსასხამის კვალი დარჩა. შემდეგ ბედუინმა მას უთხრა:

- მუჰამმედ, ჩემი აქლემები ალლაჰის იმ ქონებით დატვირთე, რომელიც შესანახად შენთან არის. შენ ხომ, შენს ქონებას არ დატვირთავ. ამასთან ის მემკვიდრეობით არ გრგებია!

როდესაც ბედუინის სიტყვები მოისმინა, წმინდა შუამავალმა ﷺ გაიღიმა. შემდეგ ერთ-ერთი თანამიმდევარი მოიხმო და უბრძანა:

*-ერთ აქლემზე შვრია დატვირთე, ხოლო მეორეზე—ფინიკი!“ (მუსლიმი, ზექათი, 128; აბუ დაუდი, ადაბი, 1)*

თუ ჩვენ მისაბაძი მაგალითის სახით მისი ცხოვრების წესს ავიღებთ და საკუთარი თავის სრულყოფას შევეცდებით, მაშინ ალლაჰის შუამავლი ﷺ ქომაგობას დავიმსახურებთ. ჩვენ არაფერს დავკარგავთ იმით, თუ ერთმანეთს კეთილად და მიმტევებლურად მოვეპყრობით და ამით ძალიან ბევრს შევიძენთ.

## *სიკეთე*

ისლამი, ალლაჰის ბრძანებებიდან გამომდინარე, ყოველთვის სიკეთისა და მადლის ქმნის რეკომენდაციას იძლეოდა. წმინდა ყურანში არის არა ერთი დარიგება, რომელიც სიკეთისკენ მოგვიწოდებს და ცუდისა და სისაძაგლისგან თავის

აცილებას გვირჩევს. გარდა ამისა, ყურანი გადაწყვეტილე-ბების მიღებას გრძნობების ხელმძღვანელობით კი არა, არა-მედ ალლაჰის დებულებების შესაბამის სამართლიანობაზე დაყრდნობით გვიბრძანებს.

ისლამში ჭეშმარიტი სიკეთე სათნოებაა და ის რელიგიის კანონებს შეესაბამება. და ეს არის ის, რომელიც მოწონებუ-ლია საღი აზრის მქონე ადამიანთა მიერ. ბოროტება სიკე-თის საპირისპიროა. ეს არის ის, რასაც ადამიანისთვის ზია-ნი მოაქვს. თითოეული სიკეთისთვის არსებობს ჯილდო და წმინდა ყურანის ბევრი აიათი ამის შესახებ გვახსენებს. მა-გალითად:

مَنْ عَمِلَ صَالِحاً فَلِنَفْسِهِ
وَمَنْ أَسَاءَ فَعَلَيْهَا وَمَا رَبُّكَ بِظَلَّامٍ لِّلْعَبِيدِ

***„ვინც ჰქმნა სიკეთე, თავის სასიკეთოდაა. ხოლო ვინც ჰქმნა ავი, იგი თავის საზიანოდაა. და როდია შენი ღმერთი, უსამართლო მსახურთა მიმართ?“*** *(სურა ფუსსილათი, 46)*

ადამიანი თავისუფალია თავისი ნების გამოხატვაში, მა-გრამ თავისუფალი არ არის საკუთარი პასუხისმგებლო-ბისგან. პასუხისმგებლობა ადამიანს თავისი ქმედებების კონტროლისთვის სჭირდება. ყველას რომ იმის გაკეთება შეეძლოს, რაც მოაფიქრდება და იქ სადაც მოუნდება, მაშინ არსად იქნებოდა არც წესრიგი და არც სულიერი სიმშვიდე. ადამიანი რომ თავის ქმედებებზე პასუხისმგებელი არ იყოს, მაშინ არც სიკეთეს, არც ბოროტებას, არც სისწორესა და არც სიმცდარეს არანაირი აზრი ექნებოდა. საზოგადოება-ში წესრიგსა და სიმშვიდეს უზრუნველყოფს ღვთიური დე-ბულებებითა და კანონებით ცხოვრება. ალლაჰის მიერ ნე-ბადართულსა და აკრძალულში ბევრი სიბრძნეა ჩადებული. მაგრამ, სამწუხაროდ, ჩვენ გონებას ძალას არ ვატანთ, რომ ეს გავიაზროთ. ჩვენი რელიგიის მიხედვით, მომწიფებული მუსლიმი არის ცივილიზირებული ადამიანი, ამ სიტყვის ნა-მდვილი მნიშვნელობით. ხოლო ასეთ ადამიანად გახდომა მხოლოდ იმ დალოცვილი გზითაა შესაძლებელი, რომელიც

განათებულია სიკეთით, სილამაზითა და ჭეშმარიტებით. ამ გზას წმინდა ყურანში ასეც ეწოდება **„ტარიყულ-მუსთეყიმ-ჭეშმარიტების გზა“**. ეს არის ღვთიური, ჭეშმარიტების გზა.

ამ გზაზე არ არის არც შეთქმულება, არც არეულობა, არც მოტყუება, არც ადამიანის დამცირება, არც პიროვნების სიცოცხლის, ქონების პატივის ხელყოფა, ერთი სიტყვით ადგილი არ აქვს უსამართლობასა და ჩაგვრას. ეს გზა ადამიანს მოუწოდებს სხვა ადამიანებისადმი სიყვარულისა და პატივისცემასაკენ, სოლიდარობისკენ, ძმობისკენ, სამართლიანობისკენ, შემბრალებლობისა და გულმოწყალებისკენ, შრომისკენ, გამოკვლევებისკენ, ანუ კეთილისკენ და კარგისკენ და მოუწოდებს ბოროტების ყოველგვარი გამოვლინებისგან გარიდებას. ეს არის გზა, რომელიც პატივს სცემს სიმართლესა და სამართლიანობას. ეს არის უზენაესი ალლაჰის მორწმუნეთა გზა. და ამ გზაზე ყველაზე შესანიშნავი და ჭკუისსასწავლებელი მაგალითია ჩვენი შუამავლის ﷺ ცხოვრება. მისი ცხოვრების შესწავლის დროს, თითოეულ ადამიანს შეუძლია თავისთვის სასარგებლო რაღაც მაგალითი აიღოს. აი, ნახეთ, რას გვიბრძანებს ალლაჰის შუამავალი ﷺ:

*არ უგულებელყოთ სიკეთის არანაირი გამოვლინება, თუნდაც ეს მორწმუნე ძმასთან შეხვედრისას მისალმება და კეთილი ღიმილი იყოს“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ.1, ჰადისი 121)*

*„მას, ვინც ადამიანებს სიკეთისკენ მოუწოდებს, ისევე მიეზღვება, როგორც კეთილის მქმნელთ“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ.1, ჰადისი 172)*

არსებობს ალლაჰის შუამავლის ﷺ კიდევ არა ერთი ბრძნული დარიგება ჩვენს მიმართ. ცივილიზირებულ ადამიანთა შორის სიკეთე და სილამაზე თავის მნიშვნელობას არასდროს დაკარგავს.

თუმცა არც იმის შესახებაც უნდა დავივიწყოთ, რომ სიკეთე ისლამისა და ზოგადსაკაცობრიო კრიტერიუმებს უნდა შეესაბამებოდეს. თუ ჩადენილ სიკეთეს ხშირად ახსენებენ და აყვედრებენ, ის თავის მადლსა და მნიშვნელობას კარგავს. თუ ვინმეს სიკეთეს ვუკეთებთ, ეს მასში არავითარ

შემთხვევაში არ უნდა იწვევდეს დამცირებასა და გუნების დამძიმებას.

## *მცირედით კმაყოფილება, არამომთხოვნელობა*

მცირედით კმაყოფილება ნიშნავს ალლაჰის მადლიერ ადამიანად ყოფნას, მცირე რამით დაკმაყოფილებას და საკუთარი სურვილებისა და ვნებების მიხედვით ცხოვრებას. მაგრამ არ შეიძლება, რომ ეს მცნება მცდარად განვმარტოთ. ვინაიდან მცირედით დაკმაყოფილება სრულებითაც არ ნიშნავს შრომის, მისწრაფებების, გამოწვევების იგნორირებას. ის ნიშნავს იმ შესაძლებლობების საუკეთესო სახით გამოყენებას, რომლებიც თქვენ გაგაჩნიათ და არავითარ შემთხვევაში არ ნიშნავს ბევრის მოპოვების სურვილით არაკანონიერ გზაზე გადახვევას. სხვა სიტყვებით, ადამიანი მისთვის ბოძებული სიკეთისა და წყალობისთვის ალლაჰის მადლიერი უნდა იყოს. ვინაიდან იქ, სადაც არ არის მადლიერება, წარმოიქმნება ვნებები, ამბიციები და ეჭვები. ეს კი ადამიანს საკუთარი ვნებების მონად აქცევს, ხდის მას ძუნწად, ხარბად და დამოკიდებულად. უმრავლეს შემთხვევაში სახიფათო გზისკენ სწორედ სიხარბე, სიძუნწე და შურიანობა უბიძგებს. ადამიანები, რომლებსაც მცირედით დაკმაყოფილება არ შეუძლიათ, მოკლებულნი არიან სულიერ სიმშვიდეს და წონასწორობას. მათ ყოველთვის შურთ იმის, რაც სხვებს აქვთ და თავიანთი საქმეების მდგომარეობით უკმაყოფილონი არიან. ასეთი ადამიანები არ შეიძლება იყვნენ ბედნიერნი. მათთვის ცხოვრება ტანჯვა ხდება. ჩვენი რელიგია, სხვათა შორის, მოუწოდებს, რომ ადამიანი მშვიდი და გაწონასწორებული იყოს. იგი მორწმუნეს იმ გზის პოვნაში ეხმარება, რომელსაც ის სულის სიმშვიდისკენ მიჰყავს. ადამიანები, რომლებსაც მცირედით დაკმაყოფილება არ შეუძლიათ, ხედბიან რა თავიანთი ვნებების მონები, სულიერების მხრივ ძალიან ბევრს კარგავენ. ფერიდუდდინ ათარმა ადამიანებზე ასე თქვა: „თუნდაც მთელი მსოფლიოს სიკეთეს არ შეუძლია იმ ადამიანის გამდიდრება, რომელსაც არ შეუძლია იმით

დაკმაყოფილება, რაც აქვს“. ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„ნამდვილი სიმდიდრე არა დიდ ქონებაში, არამედ სულის სიმდიდრეშია“.* მასვე ეკუთვნის შემდეგი სიტყვები: *„თვითკმარობა არის უსასრულო სიმდიდრე“.*

ასე მიაქცია მან ჩვენი ყურადღება იმ თვისების მნიშვნელობას, რომლის არარსებობასაც შურიანობამდე მივყავართ. შურიან ადამიანს კი სურს, რომ სხვას ქონება არ ჰქონდეს. ისლამში ეს გრძნობა ხასიათის საძაგელ თვისებად არის მიჩნეული.

მინდა, კიდევ ერთხელ გავიმეორო, რომ მცირედით კმაყოფილება სიზარმაცეს სრულებითაც არ ნიშნავს. არის ადამიანის უნარი, იყოს მადლიერი უზენაესი ალლაჰის მიმართ, ბოძებული სიკეთისა და წყალობისთვის, ასევე მისი განწმენდა სურვილებისა და ვნებებისგან. ამასთან დაკავშირებით არსებობს სიტყვები, რომლებიც ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„შეხედეთ იმათ, რომლებიც მიწიერ სიკეთესთან დაკავშირებით უარეს მდგომარეობაში იმყოფებიან, ვიდრე თქვენ და არა იმათ, რომლებიც თქვენზე უკეთესად ცხოვრობენ. ვინაიდან თქვენთვის ყველაზე შესაფერისი ალლაჰის წყალობისა და სიკეთის მიმართ პატივისცემის გამოხატვაა“. (რჩეული ჰადისები, მეორე წიგნი, ჰადისი 79)*

### *საუბრის მანერა*

ყველაზე ქმედითი საშუალება, რომელიც ადამიანებს ერთმანეთის გაგებაში ეხმარება, არის სიტყვა. მეგობრების შეძენის ერთ-ერთი ძირითადი პირობაა თავაზიანობა და რბილი საუბარი. ჩვენი წინაპრები ამბობდნენ: „გველს ხვრელიდან ამოიყვანს ენა ტკბილად მოუბარი“.

როგორი მდგომარეობაც უნდა ეკავოს ადამიანს საზოგადოებაში, რომელ იერარქიულ საფეხურზეც უნდა იყოს იგი, ვისთანაც უნდა საუბრობდეს, მან ყურადღება უნდა

დაუთმოს საუბრის წაყვანის მანერას. ტყუილად როდია ნათქვამი: „მითხარი ფრაზა და გეტყვი, ვინ ხარ შენ". და ნამდვილად „ადამიანის სიტყვა მისი აზრების, მისი ჭკუის, მისი განათლებისა და მდგომარეობის გამომხატველია". *(ახმედ რიფათი, თასვირი აჰლიყი, გვ. 199)* ვინაიდან საუბრის წაყვანის მანერა საუკეთესოდ ასახავს მოსაუბრის პიროვნებას, მისი კულტურისა და გამოცდილების დონეს. უდიდესმა მუსლიმმა მწერლებმა საუბრის წაყვანის უნარზე უამრავი შესანიშნავი სიტყვა თქვეს. მათ მიერ ნათქვამი ყოველი სიტყვა სავსეა სიბრძნითა და დარიგებით. მაგალითად, კულ ნასიმი თავის ერთ-ერთ ლექსში რეკომენდაციას გვაძლევდა, რომ საუბარში თავშეკავებულნი ვყოფილიყავით, ამბობდა რა, რომ ჩვენი შეცდომები ენის შეუკავებლობიდან მოდის. ნიზამი კი მოგვიწოდებს საუბარში თავაზიანობისკენ და ამბობს: „ჩვენ თავს ყველა უბედურება ენის შეუკავებლობის გამო ატყდება".

გამოდის, რომ ცივილიზირებული ადამიანი ვალდებულია, რომ თავისი საუბრით გარშემომყოფი ადამიანები არ გაანაწყენოს, ტკივილი არ მიაყენოს, პირიქით, რბილი და თავაზიანი საუბრით მათი გულები გაახაროს. ამასთანავე, ისლამში ადამიანის ერთ-ერთ უდიდეს ღირსებად კარგი საუბრის უნარით ადამიანთა გულების დაპყრობა მიიჩნევა.

საუბარში უნდა გავითვალისწინოთ, თუ როგორ გარემოებაში და ვისთან საუბრის დროს უნდა გამოვიყენოთ ესა თუ ის გამოთქმები და სიტყვები. საუბარი არ უნდა იყოს ყალბი და არაგულწრფელი, ჩვენზე უნდა თქვან, რომ „ჩვენი ბაგეები თაფლივით ტკბილია". ზოგჯერ სიტყვას კამათის შეწყვეტა შეუძლია, ზოგჯერ კი შეიძლება ადამიანის უბედურების მიზეზიც გახდეს.

-კარგად მოიფიქრეთ თითოეული სიტყვა და მის ადგილზე გამოიყენეთ

-საუბარში ბუნებრივი იყავით;

-სიტყვები მკაფიოდ და ხატოვნად წარმოთქვით;

-არ აიმაღლოთ ტონი, არ ისაუბროთ მკვეთრი ხმით;

-არ ილაპარაკოთ ხმადაბლა და ისე ნელა, რომ თანამოსაუბრეს ჩაეძინოს;

-მოერიდეთ საუბრის დროს მიმიკისა და ჟესტიკულაციის გაძლიერებას;

-მუდმივად არ ილაპარაკოთ ამის მსგავსი ფრაზები: „და, რა მინდოდა თქვენთვის მეთქვა“ან „გეტყვით თქვენ..“. არ გამოიყენოთ სხვა „პარაზიტი“- სიტყვები.

-არ მიაშხეფოთ ნერწყვი საუბრის დროს.

-უფრო მეტად თქვენობით მიმართეთ და არა შენობით;

-მილოცვისა და მწუხარების გამოხატვის დროს ილაპარაკეთ მოკლედ;

-მოერიდეთ სხვადასხვა უსარგებლო სიტყვებით დახუნძლულ საუბარს;

- თანამოსაუბრეს მოსმენა არ აიძულოთ;

-ქალებს, ბავშვებსა და მოხუცებს მათი ასაკის გათვალისწინებით მიმართეთ;

-ეცადეთ ილაპარაკოთ არა მარტო თქვენ, მოუსმინეთ თანამოსაუბრესაც;

თქვენ თანამოსაუბრეს საუბარი არ შეაწყვეტინოთ, თუ ამ შეცდომას დაუშვებთ, მას პატიება სთხოვეთ.

ახლა კი მოვიყვან რამდენიმე მაგალითს იმისა, თუ რა მნიშვნელობას ანიჭებდა საუბრის წარმართვის უნარს ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ.

*„ალლაჰისა და განკითხვის დღის მორწმუნემ ან რაიმე კარგი ილაპარაკოს, ან გაჩუმდეს“.*

აბუ ჰურეირა გადმოგვცემს, წმინდა შუამავალსა ﷺ და მის თანამიმდევრებს შორის გამართულ ასეთ საუბარს:

-ალლაჰის შუამავალო ﷺ როგორი უნდა იყოს მუსლიმი, სამოთხეში რომ მოხვდეს?

*- მას უნდა ეშინოდეს უზენაესი ალლაჰის და იყოს მაღალზნეობრივი ადამიანი.*

მაშინ წმინდა მუჰამმედს ﷺ ჰკითხეს:

-რა გვიჩვენებს ყველაზე ხშირად იმას, რომ ადამიანი სამოთხეში მოხვდება?

*-მისი ენა და სასქესო ორგანოები-უპასუხა ალლაჰის შუამავალმა ﷺ. (რიაზუს სალიჰინ, ტ. 2, ჰადისი 629)*

როგორც ხედავთ, ჩვენი შუამავლი ﷺ გვახსენებს, რომ აუცილებელია საუბარს კარგად დავუკვირდეთ, ის მხოლოდ სასიკეთო და მადლმოსილი მიზნებისთვის იმ უსიამოვნების თავიდან ასაცილებლად გამოვიყენოთ, რომელიც, შესაძლოა ცხოვრებაში მოხდეს. ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ ეს ბრძნული სიტყვებიც ბრძანა *„დუმილი, სანამ რაიმეს არ შეგეკითხებიან უფრო სასარგებლოა, ვიდრე საუბარი, სანამ დუმილს არ გაიძულებენ“.*

ამ სიტყვებიდან ნათელი ხდება, რომ ადამიანმა უნდა იცოდეს, თუ რა და როგორ ფორმაში უნდა ილაპარაკოს. სიტყვას შეუძლია მათი როგორც გაერთიანებით, ადამიანთა დაახლოება, ასევე არასწორად გამოყენების შემთხვევაში მათი ერთმანეთისგან დაშორებაც და ასევე მას შეუძლია ადამიანი ცოდვაში ჩააგდოს და უბედურება მოუტანოს.

### *მოთმინება*

ისევე როგორც დედამიწაზე არსებული ყველა გაჩენილი, ალლაჰის მიერ დაწესებული დროის მანძილზე ამ ქვეყანად იცოცხლებს, ხოლო შემდეგ კვდება. ჩვენ არ შეგვიძლია ვიცოდეთ, თუ როდის მოკვდება თითოეული ჩვენგანი. ყურანში ნაბრძანებია:

كُلُّ نَفْسٍ ذَائِقَةُ الْمَوْتِ ثُمَّ إِلَيْنَا تُرْجَعُونَ

***„ყოველი სული სიკვდილს იგემებს, მერე კი ჩვენთან იქნებით მობრუნებულნი“.*** *(ანქებუთი, 29/57)*

ეს ღვთიური დებულებები უცვლელი და გარდაუვალია. მაგრამ, ჩვენი მხრიდან არასწორი იქნებოდა, იმის გამო, რომ ადრე თუ გვიან აუცილებლად მოვკვდებით, ყველა მიწიერი სიკეთე მიგვეტოვებინა. ასევე არასწორი იქნებოდა, ჩვენი

ბავშვები სიღარიბეში, საარსებო სახსრების გარეშე რომ დაგვეტოვებინა. სანამ ვცოცხლობთ მოვალენი ვართ, ორივე სამყაროსთვის ვიშრომოთ. ასეთია ჩვენი რელიგიის ბრძანება.

ჩვენს ცხოვრებისეულ გზაზე, შესაძლოა, მრავალი მოვლენა მოხდეს. მიწიერი ცხოვრება ხან გაგვახარებს, ხანაც დაგვამწუხრებს, ვინაიდან ის კაპრიზულია და სავსეა ყველანაირი პერიპეტიებით. ამიტომ, იმისათვის, რომ გამოვფხიზლდეთ და გონზე მოვეგოთ, უზენაესმა ალლაჰმა თავისი გადაწყვეტილების შესახებ გვაცნობა, რომელიც მთელი ცხოვრების მანძილზე სახელმძღვანელოდ უნდა გავიხადოთ:

إِنَّ الْإِنسَانَ لَفِي خُسْرٍ إِلَّا الَّذِينَ آمَنُوا
وَعَمِلُوا الصَّالِحَاتِ وَتَوَاصَوْا بِالْحَقِّ وَتَوَاصَوْا بِالصَّبْرِ

***„...უეჭველად, ადამიანი წაგებულია! გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, და ერთმანეთს ჭეშმარიტებასა და მოთმინებას ამცნობენ“.*** *(სურა ასრი, 2-3)“*

უზენაესი ალლაჰი სიბრძნით განმსჭვალული ამ აიათებით ადამიანებს ამცნობს იმის შესახებ, რომ ისინი წაგებაში იქნებიან, თუ თავიანთ სურვილებსა და ვნებებს აჰყვებიან და ისინი არ იზარალებენ მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ მტკიცე რწმენა ექნებათ, თუ მათი ქმედებები და საქმეები ჭეშმარიტი, კეთილი და სასარგებლო იქნება. და კიდევ, უზენაესი ალლაჰი გვახსენებს, სამართლიანებად ყოფნის აუცილებლობას და იმას, რომ მთელი ჩვენი სიცოცხლის მანძილზე მომთმენნი უნდა ვიყოთ.

ჩვენი შრომა, ზოგჯერ შესაძლოა, იმ შედეგით არ დამთავრდეს, რომელსაც ვისურვებდით, ჩვენი გაბედულება და ნება შესაძლოა, არასაკმარისი აღმოჩნდეს, ჩვენი განწყობილება გაფუჭდეს. მაგრამ უსუსურობისა და უიმედობის მდგომარეობაში არასდროს უნდა ჩავვარდეთ! ნებისმიერი საქმე, რომელსაც ხელი მოვკიდეთ, ნებისმიერი ჩვენი ვალდებულება უსაზღვრო მოთმინებითა და შეურყეველი ძა-

ლით დასასრულამდე უნდა მივიყვანოთ. ჩვენ წმინდა წიგნში მოყვანილია 70 აიათზე მეტი, რომლებშიც საუბარია მოთმინებაზე, მომთმენად ყოფნის აუცილებლობაზე, ადამიანისთვის მოთმინების სარგებლობაზე. მაგალითად სურა „სეჯდეს“ 24-ე აიათში მოთხრობილია იმაზე, რომ მომთმენი ადამიანები შესაძლოა, ისეთ დონემდე ამაღლდნენ, რომ მათ შეუძლიათ ადამიანთა შორის ლიდერის როლი შეასრულონ. ნამდვილად, ცხოვრებაში არაერთი მაგალითია იმის, თუ როგორ აღწევდნენ შეუპოვარი და მომთმენი ადამიანები ძალიან მაღალ პროფესიულ დონეს, საზოგადოებრივ მდგომარეობას და ადამიანთა შორის დიდებასა და პატივისცემას მოიპოვებდნენ. ყველა შუამავალი საკუთარი თემისთვის მოთმინების სიმბოლოა. სწავლულების, მკვლევარებისა და უდიდესი მხედართმთავრების წარმატების საფუძველში ძირითადი ფაქტორი არის მათი უდიდესი მოთმინება. სწორედ თავიანთი მოთმინების წყალობით, ისეთმა უდიდესმა ადამიანებმა, როგორებიც იყვნენ; ჯალალლედინ რუმი, იუნუს ემრე, ედისონი, ნიუტონი კიდევ უამრავი სხვა გამოჩენილი ადამიანი კაცობრიობის ისტორიაში უკვდავებად დარჩნენ.

ადამიანის წარმატებისა და მოწუფულობის მთავარი პირობა არის მოთმინება. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

وَلَمَنْ صَبَرَ وَغَفَرَ إِنَّ ذَلِكَ لَمِنْ عَزْمِ الْأُمُورِ

***„და უთუოდ, ვინც მოითმენს და აპატიებს, სწორედ ეს ფასდაუდებელ საქმეთაგანია“.*** *(სურა შურა, 42/43)*

მოთმინება, რაღაც აზრით, დროის კატეგორიასაც გამოხატავს. ცხოვრებაში არის მომენტები, როდესაც განგაში და მწუხარება გვიპყრობს. გვეჩვენება, რომ დასასრული მოახლოვდა. მაგრამ თუ ცოტაოდენს მოვითმენთ, დავინახავთ, რომ დრო ჩვენსკენ, ჩვენ სასარგებლოდ მობრუნდა. ამიტომაც ამბობენ: „მოთმინება ტკბილი ნაყოფია, მაგრამ დასამწიფებლად დიდ დროს მოითხოვს“. რადგანაც ასეა, მოდით ნუ ჩავვარდებით სასოწარკვეთილებასა და პესიმიზმში! შევეცადოთ, ცხოვრების საფეხურებს მშვიდად და მორჩილებით დავემორჩილოთ!

### *მისალმება*

ისლამში ერთმანეთისადმი მისალმებას უაღრესად დიდი მნიშვნელობა ეთმობა. მისალმება გამოხატავს ჩვენ მეგობრობას, ერთმანეთისთვის ჯანმრთელობის სურვილს. ჩვენს რელიგიაში მისალმება ვედრების ტოლმნიშვნელოვანია. ამ აზრით, მისალმება ნიშნავს იმას, რომ ალლაჰს ჩვენი მორწმუნე ძმისთვის ცოდვების მიტევებას ვევედროთ. ერთხელ, შუამავალს ﷺ ჰკითხეს: „რომელი ქმედებები ითვლება ისლამში ყველაზე მადლმოსილად?“. მან უპასუხა:

*„ადამიანებზე (ნაცნობებსა და უცნობებზე) მისალმება და მათი დაპურება“.*

აბუ ჰურაირა გადმოგვცემს, რომ ერთხელ, კაცობრიობის სიამაყემ ბრძანა:

*„ვფიცავ, ალლაჰს, ვის გამგებლობაშიცაა ჩემი სული, სანამ არ ირწმუნებთ, სამოთხეში ვერ შეხვალთ. სანამ ერთმანეთს არ შეიყვარებთ, უეჭველად, ვერ ირწმუნებთ. გაცნობოთ იმის შესახებ, თუ რისი წყალობით შეძლებთ ერთმანეთის შეყვარებას? გაავრცელეთ მისალმება!“ (მუსლიმი, იმანი, 94)*

როგორც ამ ჰადისის შინაარსიდან გამომდინარეობს, მისალმება და ერთმანეთისთვის კეთილი სურვილების გამოხატვა სიყვარულისა და სულიერი სრულყოფის ნიშნებია. *( რიაზუს-სალიჰინი, ტ.2, ჰადისი, 848)*

წმინდა ყურანში მისალმების თემასთან დაკავშირებით ნაბრძანებია:

وَإِذَا حُيِّيْتُم بِتَحِيَّةٍ فَحَيُّواْ
بِأَحْسَنَ مِنْهَا أَوْ رُدُّوهَا إِنَّ اللّهَ كَانَ عَلَى كُلِّ شَيْءٍ حَسِيباً

***„და როცა სალმით გესალმებიან, იმაზე უკეთესით მიესალმეთ ან ისეთივე დაუბრუნეთ.“ უეჭველად, ალლაჰი ყველა საქციელზე პასუხს აგებინებს“.*** *(სურა ნისა, 4/86)*

ჩვენს დროში ერთმანეთზე მისალმების შესანიშნავი ჩვეულება, სამწუხაროდ, თითქმის გაქრა. ბევრი ადამიანი

მხოლოდ თავის უხლოეს ახლობლებს ესალმება და სხვისკენ არც კი იხედება. ეს ხომ ადამიანთა დაახლოების მშვენიერი საბაბი და მეგობრული ურთიერთობების დაწყების საშუალებაა. მოდით, ძალისხმევა მოვახმაროთ იმას, რომ ეს ჩვეულება აღორძინდეს

### *სიყვარული*

მუსლიმი სწავლულები ამბობენ, რომ სამყარო სიყვარულზეა დაფუძნებული და ყველაფერი, რაც ჩვენს ირგვილივ არსებობს, სიყვარულისგან წარმოიშობა. მართლაც, ყველაფრის მიზეზი სიყვარულია. სიყვარულით ხდება ადამიანთა თემის განმტკიცება, ის ოჯახის წევრებს ერთმანეთის მიმართ პატივისცემისა და მოწიწების ჩარჩოში აკავებს. ის ოჯახური კერების მორთულობაა. სიყვარული არის სიხარული, რომელიც ადამიანთა გულებს ასუფთავებს. ის ღვთისნიერების, სულგრძელობისა და კაცთმოყვარეობის წყაროა. ეს გრძნობა რომ არ ყოფილიყო, მშობლებს თავიანთი შვილები არ ეყვარებოდათ, ხოლო შვილები მათ მიმართ პატივისცემას არ გამოიჩენდნენ და მათი კეთილგანწყობის დამსახურებას არ შეეცდებოდნენ. ადამიანი დაბადებულია იმისათვის, რომ უყვარდეს და საყვარელი იყოს, ვინაიდან სიყვარულის გამოვლინება არის იმის მიზეზი, რომ უყვარდეთ. ამიტომ ადამიანმა ყველაზე ამაღლებული სიყვარული, უპირველეს ყოვლისა, უზენაესი ალლაჰის მიმართ უნდა გამოიჩინოს, რათა წყალობა და თავის ცოდვების მიტევება დაიმსახუროს. სიყვარული არის ღვთიური წყალობა, ადამიანთათვის ბოძებული და თუ მის სწორ რეალიზებას მოვახდენთ, ის ადამიანის მოწიფულობასა და სრულყოფილებას გაზრდის. ჯალალედინ რუმმა სიყვარულზე შემდეგი სიტყვები თქვა: „სიყვარულის წყალობით ამღვრეული წყალი ცრემლივით გამჭვირვალე ხდება. ყველა მწუხარება სიყვარულის წყალობით იკურნება. სიყვარულისგან ხელმწიფენიც კი მონად იქცევიან“. თუ ადამიანი მოინდომებს, ყველაფერში იპოვის იმას, რაც სიყვარულის ღირსია. საჭიროა მხოლოდ ამ სილა-

მაზის დანახვა. მხოლოდ უნდა მივიღოთ, რომ „არსებული შექმნილია გამჩენის მიერ“. ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ თავის ერთ-ერთ ძვირფას ჰადისში ბრძანა:

*„არ გეღირსებათ სამოთხეში მოხვედრა, სანამ ალლაჰის მორწმუნე, ჭეშმარიტი მუსლიმები არ გახდებით. ხოლო მუსლიმები ვერ გახდებით იმ დრომდე, სანამ ერთმანეთს არ შეიყვარებთ“. (რიაზუს სალიჰინი. ტ.2, ჰადისი 851)*

ეს დიდებული ჰადისი გამოხატავს მკაფიო და ნათელ აზრს იმის შესახებ, რომ გავხდეთ ჭეშმარიტი მუსლიმი, პირველ რიგში, ერთმანეთის მიმართ გულწრფელი სიყვარულის გრძნობას უნდა განვიცდიდეთ. არაღვთიურ პრინციპებზე აღზრდილი სიყვარული არც მიწიერ და არც მარადიულ ცხოვრებაში ბედნიერებას არ მოიტანს. იმ მუსლიმს, რომლის გულიც სიყვარულითაა სავსე, უხეშად და ეგოისტურად მოქცევა არ შეუძლია. ის ადამიანები, რომლებიც ნიმუშად ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებას იღებდნენ, ისმენდნენ მის რეკომენდაციებს და მხოლოდ უზენაესი ალლაჰის ბრძანებებს ემორჩილებოდნენ, წაგებული არასდროს რჩებოდნენ. მათ შესანიშნავი ცხოვრება განვლეს, რომელიც სავსე იყო სრული სიმშვიდით და სულიერი წონასწორობით. ადამიანურ ურთიერთობებს სწორი მიმართულებით არა მტრობა და სიძულვილი, არამედ სიყვარული ავითარებს. რადგანაც ასეა, შევეცადოთ გვიყვარდეს და ვუყვარდეთ.

## *თავმდაბლობა*

ისლამში უმაღლესი ხარისხითაა განვითრებული ის წესები და პრინციპები, რომლებსაც ადამიანები ალლაჰის წინაშე მთელი რიგი ვალდებულებების შესრულების დროს უნდა დაემორჩილნონ. ყოვლისშემძლე გამჩენის აკრძალვებსა და ბრძანებებში უამრავი სიბრძნე და სარგებელია. ადამიანებში ერთ-ერთი ყველაზე მოთხოვნადი თვისება თავმდაბლობაა. ამასთან დაკავშირებით ჩვენს წმინდა წიგნში ასეა ნაბრძანები:

وَاخْفِضْ جَنَاحَكَ لِمَنِ اتَّبَعَكَ مِنَ الْمُؤْمِنِينَ

***„გადააფარე შენი ფრთა მორწმუნეებს, რომლებიც მოგყვებიან“.*** *(სურა შუარა, 26/215)*

ამასთან დაკავშირებით წმინდა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„დაე, მიეზღოს მას, რომელმაც ბედისადმი მორჩილება გამოავლინა, შეინარჩუნა რა საკუთარი ღირსება, ვინც თავხედობა და არათავმდაბლობა არ გამოიჩინა. ვინც პატიოსანი გ ზით გამომუშავებული ფული კეთილ საქმეებ ზე დახარჯა, ვინც თანაუგრძნობს ღარიბებსა და უსახლკაროებს, ასევე მას, ვინც მცოდნე და ბრძენ ადამიანებს უახლოვდება. დაე, გაიხარონ მათ, რომელთა ხელფასი პატიოსანია და მათ, რომლებსაც სხვებთან მიმართებაში ცუდი საქციელი არ ჩაუდენიათ. როგორი ბედნიერნი არიან ისინი, რომლებიც, ცოდნით შეიარაღებულნი კეთილ და ღვთისნიერ საქმეებს სჩადიან, რომლებიც თავიანთ ჭარბ ქონებას წყალობის სახით უსახლკაროებს აძლევენ და მიცემულ სიტყვას იცავენ“. (რჩეული ჰადისები, წიგნი 2, ჰადისი27)*

თავმდაბალი ადამიანი არის ის, ვინც შეიმეცნა ისეთი გაგებები, როგორებიცაა მიმტევებლობა, მოთმინება, ღირსება და თავის ცხოვრებაში ამ მცნებებს მისდევს. თავმდაბლობა არ ნიშნავს თვითდაკნინებით, საკუთარი ღირსებისა და პატივის შებღალვით, უსუსურ და უმწეო ადამიანად გადაქცევას.

თავმდაბლობა ნიშნავს, საკუთარ საქმეებში იყო ზომიერი, რბილი, ალერსიანი, დამყოლი, ხოლო თავმდაბალი ადამიანის სურვილები ყოველთვის გონივრული და ლოგიკურია.

თავმდაბალი ადამიანი გონიერია. ის ფანტაზიორი არ არის, რეალისტია. ეს არის საკუთარ თავში დარწმუნებული ადამიანი, რომელსაც ნებისყოფა აქვს იმისთვის, რომ სხვებს შეცდომები აპატიოს და საჭიროების შემთხვევაში მათ დასახმარებლად მიიჩქარის. ის ქედმაღალი და დამცინავი არ არის. წმინდა შუამავალი ﷺ მიესალმებიან ასეთი თვისებების მქონე ადამიანებს. წმინდა მუჰამმედმა ბრძანა:

*„ვინც ალლაჰის წინაშე შიშის გამო თავმდაბალი გახდება, მას ყოვლისშემძლე გამჩენი აღამაღლებს“ (რიაზუს-სალიჰინ, ტ.2, ჰადისი 605)*

ასეთი სახის თავმდაბლობა ფარისევლური არ არის. ვინაიდან ის ადამიანის მოწიფულობის, სრულყოფილების, მაღალი მორალის მაჩვენებელია. ეს ქების ღირსია. თავმდაბალი პიროვნება სრულებით არ არის მხდალი ადამიანი. ამასთან დაკავშირებით ერთმა მეცნიერმა თქვა: „თუ გინდა მაღალ მდგომარეობას მიაღწიო, აირჩიე თავმდაბლობა. ვინაიდან მდგომარეობის მწვერვალზე ასვლა თუ გინდა, თავმდაბლობის გარდა, სხვა კიბე არ არსებობს“.

მთელი თავისი ცხოვრების განმავლობაში წმინდა შუამავალი ﷺ უსიტყვოდ მიჰყვებოდა ღვთიურ ბრძანებულებებს, წარმოადგენდა რა ზნეობრიობის მწვერვალსა და თავმდაბლობის ნიმუშს. მან ალლაჰისადმი თაყვანისცემა მიწიერ მბრძანებლად ყოფნას ამჯობინა, რომლის დროსაც მის წინაშე ფართო შესაძლებლობები იღებოდა, მაგრამ ის განუხრელად და შეუპოვრად მიდიოდა არჩეული ასპარეზით. ერთ-ერთ ჟამთააღმწერელში შემდეგია გადმოცემული:

„ერთხელ, ალლაჰის შუამავალი ﷺ ჯიბრილ ანგელოზთან საუბრობდა. ამ დროს ციდან ერთი ანგელოზი დაეშვა, რომელიც, ჯიბრილის ცნობის მიხედვით, დედამიწაზე პირველად ეშვებოდა. ანგელოზმა წამოიძახა:

-ალლაჰის შუამავალო ﷺ, შენთან სამყაროს მბრძანებელმა გამომგზავნა და მიბრძანა შენთვის მეკითხა იმის შესახებ, როგორი შუამავალი გინდა გახდე, მბრძანებელი თუ მონა-მსახური?

მაშინ წმინდა მუჰამმედმა ﷺ ჯიბრილს გადახედა, მან კი ურჩია:

-ალლაჰის შუამავალო, იყავი თავმდაბალი გამჩენის წინაშე.

წმინდა შუამავალმა, გამოიჩინა რა თავმდაბლობა, წამოიძახა:

---

-მე მინდა მონა-მსახური შუამავალი ვიყო? *(იმამი აჰმედ ბინ ჰანბელი, 231)*

ამ ისტორიული არჩევანის შემდეგ ალლაჰის მონა-მსახურად ყოფნის შესაძლებლობა გახდა ყველაზე მაღალი ხარისხი, რომლის მიღწევაც ჩვეულებრივ მომაკვდავს შეუძლია.

უზენაესობა ალლაჰის პრეროგატივაა. ჩვენ კი ვართ ადამიანები, რომლებსაც ბევრი ნაკლი გვაქვს. ამიტომ ამის შესახებ უნდა გვახსოვდეს და სხვა ადამიანების ღირსებები არ უნდა შევიზიზღოთ და უარვყოთ, თავმდაბალნი და თვინიერნი უნდა ვიყოთ. არ ღირს იმის დავიწყება, რომ სიკეთესა და თავმდაბლობას ჩვენს ირგვლივ ყოველგვარი მტრობის ამოძირკვა შეუძლია.

## *ურთიერთდახმარება*

ურთიერთდახმარებისთვის მზადყოფნა არის ერთ-ერთი საუკეთესო შტრიხი, რომელიც ნამდვილ მუსლიმს ახასიათებს. ის იწყება საზოგადოების ყველაზე მცირე ერთეულიდან, რომელსაც ოჯახი წარმოადგენს. ოჯახის წევრებს შორის ურთიერთდახმარება და სოლიდარობა საზოგადოებასაც აძლევს მიმართულებას. ეს არის ყველაზე ნათელი შტრიხები, რომლებიც მუსლიმებს ახასიათებთ. ჩვენი წინაპრები ყველგან ქმნიდნენ და ავითარებდნენ, უპირველეს ყოვლისა, საქველმოქმედო ფონდებისა და დაწესებულებების სახით, დახმარებისა და სოლიდარობის ინსტიტუტებს. წმინდა ყურანში არსებობს ბრძანება, რომელიც ახალისებს სიკეთესა და ერთმანეთისთვის დახმარების გაწევას. ერთ-ერთ აიათში ნაბრძანებია:

وَاتَّقُواْ يَوْماً لاَّ تَجْزِي نَفْسٌ عَنْ نَّفْسٍ شَيْئاً وَلاَ
يُقْبَلُ مِنْهَا شَفَاعَةٌ وَلاَ يُؤْخَذُ مِنْهَا عَدْلٌ وَلاَ هُمْ يُنصَرُونَ

***„და გეშინოდეთ იმ დღის, როცა ვერც ერთი სული, ვერც ერთ სულს (სხვის მაგივრად) ვერაფერს გადაუხდის. და არ***

***იქნება მიღებული (ღვთის წინაშე) შუამდგომლობა (სხვისი), და არც არავისგან აიღება გამოსასყიდი. და არც იქნება შეწევნა მათ".*** *(სურა ბაყარა, 2/48)*

ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა ﷺ ურთიერთდახმარების შესახებ ძალიან ბევრი რეკომენდაცია მოგვცა. მაგალითად, ერთ-ერთ ჰადისში ის ამბობს:

*„მუსლიმი მუსლიმის ძმაა. მუსლიმი თავისი ძმის ჩაგვრას არ დაიწყებს და მტერს ხელში არ ჩაუგდებს. თუ ვინმე თავის მუსლიმ ძმას მისი საჭიროებების დაკმაყოფილებაში დაეხმარება, ალლაჰი მასაც შეეწევა. თუ ის მუსლიმი ძმის ერთ მოთხოვნილებას დააკმაყოფილებს, ალლაჰი მას განკითხვის დღის ერთ სირთულეს მოაშორებს. თუ ვინმე მუსლიმი ძმის ერთ სირცხვილს დაფარავს, განკითხვის დღეს ალლაჰი მის სირცხვილსაც დაფარავს". (რიაზუს-სალიჰინი, ტ. 1, ჰადისი 231.*

*კიდევ ერთ ჰადისში ნათქვამია: „თქვენი რწმენა სრულყოფილი არ იქნება, სანამ სხვასაც იმავეს არ უსურვებთ, რაც თქვენთვის გინდათ". (რიაზუს-სალიჰინი, ტ. 1 ჰადისი 234)*

თუ საზოგადოება იმ იდეის მიხედვით მოიქცევა, რომელიც წმინდა წიგნშია ჩადებული, ნუთუ მასში სოციალური სიმშვიდე არ დადგება? უდავოდ, საზოგადოებაში სულიერი ძმობა მხოლოდ იმ პირობებში გამყარდება და განვითარდება, როდესაც ამ საზოგადოების წევრები პატივს სცემენ, შეიყვარებენ და დახმარების ხელს გაუწვდიან ერთმანეთს. საზოგადოებრივი შენობა მყარი იქნება და სიმტკიცეს შეინარჩუნებს მხოლოდ ერთიანობაში შეკავშირებული, ერთმანეთის დამცველი და დამხმარე ადამიანების წყალობით. ის ადამიანები, რომლებიც ერთმანეთს სიმწარესა და სიხარულში არ ეხმარებიან, არაფრით ინტერესდებიან პრინციპით: „ჩემი სახლის იქით, არაფერი ვიცი" ცხოვრობენ, ე.ი. არც ცივილიზირებულნი არიან და არც ისლამის კანონების მიმდევრები. მუსლიმი გულმოწყალე, თანამგრძნობი და კეთილისმქმნელი ადამიანია. მუსლიმი არის ადამიანი, რომელსაც სწამს იმის, რომ გამცემის ხელი ამღებზე გაცილებით მადლმოსილია. როგორი კეთილშობილური საქციელია— დაეხმარო სიმშვიდის მოპოვებაში, გაუწოდო დახმარების

ხელი უქონელ, გაჭირვებულ ობოლს და საკუთარ მფარველობაში აიყვანო. ამ დროს მიღებული მორალური კმაყოფილების სიტყვებით აღწერა შეუძლებელია. არ უნდა დავივიწყოთ, რომ ურთიერთდახმარება და სოლიდარობა ადამიანთა დაახლოებისა და მათ შორის ძმური გრძნობების წარმოქმნის მთავარი პირობებია. საზოგადოება, რომელიც ერთმანეთის მოსიყვარულე და პატივისმცემელი ადამიანებისგან შედგება, რომლებიც ერთმანეთთან ძმობის ძაფებით არიან დაკავშირებული, ძლიერია და ხანგრძლივად იარსებებს.

### *ურთიერთმონახულება*

ერთმანეთის მონახულება ერთ-ერთ მადლმოსილ ნაბიჯს წარმოადგენს, ვინაიდან ვიზიტის დროს საფუძველი ეყრება დაახლოებას, ურთიერთგაგებასა და მეგობრობას. გარდა ამისა, ერთმანეთის შესახებ უფრო მეტს ვიგებთ. ჩვენი რელიგიის მიერ რეკომენდირებულია მონახულება და მიწვევის კეთილგანწყობილად მიღება. ვიზიტი არის საბაბი იმისთვის, რომ ადამიანი უფრო ახლოს გავიცნოთ და მასთან მეგობრული ურთიერთობა დავამყაროთ. მეგობრობა ხომ თანხმობის, ურთიერთგაგებისა და ერთობის საფუძველია. ერთ-ერთ პოეტს ეკუთვნის შემდეგი სიტყვები: „მეგობრობა არის ბალზამი, რომელსაც გულისთვის სიმშვიდე მოაქვს“. გვაფრთხილებს რა, კიდევ ერთი პოეტი ასე ამბობს: „მეგობრობა პატივისცემის გარეშე თავის მთავარ აღკაზმულობას კარგავს“. განსაკუთრებით, ეს გარემოება არ უნდა დავივიწყოთ. მოდით, ნუ უგულებელვყოფთ ერთმანეთთან სტუმრად სიარულის ჩვენს ჩვეულებას. ძველი დროიდან ჩვენ, მუსლიმები მეგობრობაში ერთგულებით გამოვირჩეოდით, მეგობრებს არც სიხარულში ვტოვებდით, არც გაჭირვებაში და არც მწუხარებაში.

თუმცა შეგვიძლია ვთქვათ, რომ ახლაც ასეთებად ვრჩებით? ჩვენს დროში რელიგიური დღესასწაულების დღეებში ადამიანები ხშირად სახლებში არ რჩებიან, თავიანთ ახლობლებსა და ნაცნობებს არ ურეკავენ. ამით განსაკუთრებით

შეძლებული ადამიანები გამოირჩევიან. ისინი დღესასწაულების გატარებას ზღვის სანაპიროზე ან სხვა დასასვენებელ ადგილებში ამჯობინებენ. ამან, თითქმის, ერთმანეთთან შეჯიბრის ხასიათი მიიღო. დიდ სახლში, რამდენიმე ოჯახის გამოკლებით, თითქმის, არავინ რჩება. მეგობრებისგან და ახლობლებისგან თავის არიდების ეს ტენდენცია ყოველწლიურად სულ უფრო და უფრო ძლიერდება. ერთის მხრივ, გაძვირებულ ცხოვრებას ვუჩივით, ხოლო მეორე მხრივ—სადღესასწაულო დღეებში, აღებული კრედიტით, ხშირად, მფლანგველობაში ვეშვებით.

რით შეიძლება ავხსნათ ასეთი სიტუაცია? ჩემი შეხედულებით, ეს ამტკიცებს ადამიანებს შორის სიყვარულის გრძნობის გაქრობის დაწყებას. სხვათა შორის, ჩვენი რელიგია ადამიანისთვის სიხარულის მინიჭებას გამჩენისადმი მსახურებას უწოდებს. ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა ﷺ ამასთან დაკავშირებით ბრძანა:

*„იმ ქმედებათა შორის, რომლებიც უზენაესი ალლაჰის კმაყოფილებას იწვევს, აუცილებელი ღვთისმსახურებების შემდეგ, ადამიანის გულისთვის სიხარულის მინიჭებაა“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ. 1, გვ, 46)*

ადამიანის გულისთვის სიხარულის მინიჭება, მისი სიყვარულითა და მონახულებით შეიძლება. ადამიანების მხრიდან ერთმანეთის მონახულების სურვილის გაქრობა მათ ურთიერთობებს საფრთხის ქვეშ აყენებს. შემდგომში ეს შესაძლოა, ამ ურთიერთობების გაწყვეტის მიზეზი გახდეს, ხოლო ამან, თავის მხრივ, შესაძლოა, საზოგადოების გახრწნამდე და დეგრადაციამდე მიგვიყვანოს. ამ თემას ჩვენი საყვარელი შუამავლის ﷺ დიდებული ჰადისით დავამთავრებთ:

*„ადამიანებო, მიესალმეთ ერთმანეთს, დააპურეთ თანამოძმენი, მოინახულეთ თქვენი ნათესავები“ (რიაზუს-სალიჰინ. ტ. 2 ჰადისი 852)*

### *ბ) ხასიათის უარყოფითი შტრიხები და ცუდი საქციელი.*

#### *მტრობა*

მტრობა საკუთარ თავში მოიცავს ისეთ მცნებებს, როგორებიცაა მტრობა და სიძულვილი. ამ გრძნობებს ადამიანებს შორის არსებული, სიყვარულისა და პატივისცემის ძაფების გაწყვეტა შეუძლია, ხოლო შურისძიების გრძნობა ადამიანთა ურთიერთობებს საერთოდ დაასამარებს. მტრობა ყოველთვის იყო როგორც ცალკეული ადამიანების, ასევე მთლიანად საზოგადოების ტკივილის, მონანიებისა და მწუხარების მიზეზი. მაგრამ, რამდენადაც სამწუხარო უნდა იყოს, ეს გრძნობა და მტრული პოზიცია კაცობრიობას მთელი მისი არსებობის განმავლობაში თან სდევს. ადამიანებს შორის მტრობას შესაძლოა, ჰქონდეს აშკარა, თვალსაჩინო ან იდუმალი, დაფარული ხასიათი. აშკარა მტერი ყველა თავისი ქმედებითა და ქცევით ხაზს უსვამს იმას, რომ მეგობარი არ არის. ამიტომ უსაფრთხოების ზომების მიღება ადვილად შეიძლება. ამავე დროს, ძალიან ძნელია ზომების მიღება იდუმალი, ფარული მტრის წინააღმდეგ, ვინაიდან გაურკვეველია, როდის, სად და რას გაგიკეთებს იგი. ადამიანთა შორის მტრობის წარმოშობა უაღრესად განსხვავებულ ფაქტორებს შეუძლია. ყველაზე უფრო ხშირად ეს პირადი სარგებლის, ანგარიშის გამო ხდება. მაგალითად, ისეთ მატერიალურ და ფსიქოლოგიურ მიზეზებს, როგორებიცაა, დიდი რაოდენობის ქონების დაუფლებისკენ მისწრაფება, კომერციული უპირატესობის მიღწევა, იერარქიულ საფეხურზე უფრო მაღალი ადგილის დაკავებისკენ ლტოლვა, გვაროვნული უპირატესობის კომპლექსი, იდეოლოგიური კონფროტაცია, რელიგიური და პოლიტიკური უთანხმოება, შეუძლია, გახდეს ადამიანებს შორის მტრობის წარმოშობის მიზეზები. მტრობა, რომელიც საზოგადოების დაცემისა და გახრწნის მიზეზიც კი არის, წარმოადგენს ისლამის მიერ არმოწონებულ, ადამიანის ხასიათის თვისებას. ისლამი, რომლის მიზანიც

ორივე სამყაროში ადამიანთა ბედნიერებაა, საზოგადოების წევრებს მშვიდობაში ცხოვრებას მოუწოდებს. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

وَإِن تُحْسِنُواْ وَتَتَّقُواْ فَإِنَّ اللّهَ كَانَ بِمَا تَعْمَلُونَ خَبِيراً

***„და თუ გამოსწორდებით და იქნებით ღვთისმოშიშნი, უეჭველად, ალლაჰმა იცის რასაც აკეთებთ“.*** *( სურა ნისა, 4/128)*

გარდა ამისა, ყურანი მუსლიმებს მოუწოდებს, რომ ერთმანეთის მიმართ სიძულვილი არ ჰქონდეთ და ერთმანეთს კეთილად, თანაგრძნობითა და გულმოწყალებით მოექცნენ. წმინდა წიგნში ნაბრძანებია:

لاَ تَمُدَّنَّ عَيْنَيْكَ إِلَى مَا مَتَّعْنَا بِهِ أَزْوَاجاً مِّنْهُمْ
وَلاَ تَحْزَنْ عَلَيْهِمْ وَاخْفِضْ جَنَاحَكَ لِلْمُؤْمِنِينَ

***„და არ დაადგა თვალნი შენი რა სიკეთეც ვუბოძეთ მათ წყვილწყვილად. და არ იდარდო მათზე. და გადააფარე შენი ფრთები მორწმუნეებს“.*** *(სურა ჰიჯრი, 15/88)*

ადამიანებისადმი ეს ღვთიური მიმართვა გვახსენებს იმის შესახებ, თუ როგორ უნდა ავაწყოთ ურთიერთობა ერთმანეთთან. ვინაიდან ისლამი ამბობს, რომ ყველა მუსლიმი ერთმანეთის სულიერი ძმაა. წინააღმდეგობებისა და კონფლიქტების მოგვარებას კი ჩვენი რელიგია მშვიდობიანი გზებით გვთავაზობს. სურა „ხუჯურათის“ 10-ე აიათში არის შემდეგი ბრძანება:

اِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ اِخْوَةٌ فَاَصْلِحُوا بَيْنَ اَخَوَيْكُمْ وَاتَّقُوا اللّهَ لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ

***„რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან. მაშ, გამოასწორეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებულნი იქმნეთ თქვენ“.***

სურა „ანფალის“ პირველ აიათში ასეა ნათქვამი:

فَاتَّقُواْ اللّٰهَ وَأَصْلِحُواْ ذَاتَ بِيْنِكُمْ
وَأَطِيعُواْ اللّٰهَ وَرَسُولَهُ إِنْ كُنْتُمْ مُّؤْمِنِينَ

***„გეშინოდეთ ალლაჰისა და გამოასწორეთ თქვენს შორის არსებული; ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და შუამავალსა მისსა, თუკი ხართ მორწმუნენი“.***

ისლამის ძირითადი პრინციპი მდგომარეობს კეთილი საქმეებისა და ქმედებებისკენ ადამიანთა ორიენტირებაში, ყოველივე ცუდისგან და საძაგლისგან მათ შეკავებაში. მაგრამ ამასთან, არავითარ შემთხვევაში არ არის რეკომენდირებული ადამიანზე ზეწოლა და ძალის გამოყენება. მხოლოდ კეთილად მოქმედებაა საჭირო. ამიტომ ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა თავის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანა:

*„იმისთვის, ვისაც კეთილი გზით მიჰყავს, ჯილდო იგივეა, რაც კეთილის მქმნელისთვის“. (რიაზუს-სალიჰინი, ჰადისი, 172)*

თავის სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალი ﷺ სიკეთისკენ ადამიანთა ორიენტირების გზებსაც კი გვთავაზობს:

*„გაუადვილეთ, არ გაუძნელოთ, უმახარობლეთ —არ შეაძულოთ“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ.1, გვ. 424)*

*ისლამი, რომელიც ღვთისნიერი, ღვთისმოშიში მუსლიმის თვისებებს განსაზღვრავს, მას მპატიებელს უწოდებს:*

اَلَّذِينَ يُنْفِقُونَ فِى السَّرَّاءِ وَالضَّرَّاءِ وَالْكَاظِمِينَ الْغَيْظَ وَالْعَافِينَ
عَنِ النَّاسِ وَاللّٰهُ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

***„რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი“.*** *(სურა იმრანი, 3/134)*

ისლამში დიდებულების მაჩვენებელი პატიების უნარია:

وَلَمَنْ صَبَرَ وَغَفَرَ إِنَّ ذَلِكَ لَمِنْ عَزْمِ الْأُمُورِ

***„და უთუოდ, ვინც მოითმენს და აპატიებს, სწორედ ეს ფასდაუდებელ საქმეთაგანია."*** *(სურა შურა, 42/43)*

ჩვენ ახლა მკაფიოდ ვხედავთ, რომ ჩვენ რელიგიას მტრობა კი არა, არამედ მშვიდობა და სიმშვიდე უნდა. ვინაიდან საზოგადოების პროგრესი მხოლოდ ურთიერთსიყვარულით, ერთმანეთის პატივისცემით არის შესაძლებელი.

არ შეიძლება საუბარი იყოს საზოგადოებაში ჰარმონიასა და სიმშვიდეზე, თუ მის წევრებს შორის არ არის სიყვარულისა და გულმოწყალების გრძნობები. ასეთი საზოგადოება ადრე თუ გვიან კრახს განიცდის. ამიტომ ჩვენმა ძვირფასმა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„საზოგადოებაში წყალობაა, ხოლო განშორებაში—ტანჯვა". (ფეთჰულ-ქებირი, ტ.2, გვ, 65)*

თუ ასეა, მოდით, ერთმანეთის მიმართ სიძულვილისა და ანტიპათიის გრძნობები ნუ გვექნება. ერთმანეთი გვიყვარდეს და ვაფასებდეთ! მოდით, ნუ დავივიწყებთ უზენაესი ალლაჰის სიტყვებს:

وَتَعَاوَنُواْ عَلَى الْبرِّ وَالتَّقْوَى وَلاَ تَعَاوَنُواْ
عَلَى الإِثْمِ وَالْعُدْوَانِ وَاتَّقُواْ اللّهَ إِنَّ اللّهَ شَدِيدُ الْعِقَابِ

***„და შეეწიეთ ერთმანეთს ღვთისმოსაობასა და ღვთისმოშიშობაში, მაგრამ არ შეეწიოთ ერთმანეთს ცოდვასა და მტრობაში. და გეშინოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰის საზღაური სასტიკია".*** *(სურა მაიდე, 5/2)*

### *ეგოიზმი*

ეს იმათი ხასიათის თვისებაა, რომლებსაც განვითარებული აქვთ სხვებზე უპირატესობის გრძნობა. ასეთი ადამიანი საკუთარ თავზეა შეყვარებული და ვერ ამჩნევს საკუთარ ნაკლოვანებებს. ეგოიზმი ქედმაღლობიდან და მედიდურობიდან მოდის. წმინდა ყურანში ამის შესახებ ასეა ნაბრძანები:

وَلَا تُصَعِّرْ خَدَّكَ لِلنَّاسِ وَلَا تَمْشِ فِي الْأَرْضِ
مَرَحاً إِنَّ اللَّهَ لَا يُحِبُّ كُلَّ مُخْتَالٍ فَخُورٍ

***„არ იბრუნო პირი ადამიანებისგან ქედმაღლობის გამო და არ იარო ქვეყანაზე მედიდიურად. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები“.*** *(სურა ლუყმანი, 31/18)*

ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ ქედმაღლობას ასე ახასიათებს:

*„ქედმაღლობა არის ჭეშმარიტების არაღიარება და ადამიანების მიმართ უპატივცემულობა“. (რიაზუს-სალიჰინი, ტ. 2, ჰადისი 614)*

ეგოცენტრისტი არ შეიძლებ, იყოს ბედნიერი ადამიანი, ვინაიდან მისი გული მშვიდი არ არის, ხოლო უარყოფითი თვისებები მასში თვითკმაყოფილებასა და საკუთარ თავზე დიდ წარმოდგენას აღვივებს და სიმშვიდეს არღვევს. ეგოისტ ადამიანებს ნდობა არ აქვთ, საკუთარი თავის მიმართაც კი. მათში არსებული კომპლექსის გამო, არ შეიძლება იყვნენ რაციონალურები რაიმეში: არც თავიანთ გრძნობებში და არც ქმედებებში. მათ ქმედებებს ემოციები ამოძრავებს. ისინი თავიანთი ნაკლოვანებების დაფარვას ეგოიზმით ცდილობენ. ისინი მიიჩნევენ, რომ ყველაფერი ყველაზე უკეთესად იციან. ისინი უდიდეს სიამოვნებას იღებენ, როდესაც საკუთარ თავზე კარგ რამეს ლაპარაკობენ, უბრალოდ რომ ვთქვათ, როდესაც ტრაბახობენ. ეგოისტები კრიტიკას ვერ იტანენ და გარშემომყოფი ადამიანების გულებში განგაშსა და მოუსვენრობას თესავენ. ***ბალზაკი*** ტყუილად როდი ამბობდა: „ეგოიზმი არის საწამლავი, რომელიც მეგობრობას წამლავს“. ***განდის*** ეკუთვნის შემდეგი სიტყვები: „ეგოიზმს თვალები დახუჭული აქვს“. საზოგადოებაში ადამიანებს ეგოისტები არ უყვართ. უმრავლეს შემთხვევაში მათ ეზიზღებათ და ამცირებენ ადამიანებს, რომლებიც მათ მსგავსად არ ფიქრობენ. მომწიფებული ადამიანი არავის ამცირებს. სიმწიფე არის თვისება, რომელიც იმ თავმდაბალ ადამიანებს ახასიათებთ, რომელთა რწმენამაც სრულყოფი-

ლებას მიაღწია. ეგოისტებს კი არ შეუძლიათ თავმდაბალი და თვინიერი ადამიანები იყვნენ, რადგანაც ისინი არამომწიფებული პიროვნებები არიან, ხოლო მათი რწმენა მყარი არ არის. „თასვირი აჰლაყი“ თვითდაჯერებულ, ეგოისტ ადამიანებს ასე ახასიათებს:

„ჩემო ძვირფასო! საკუთარი თავი ამაღლებულ ადამიანად არ მიიღო. კვიპაროსი, რომელიც სწორია, მხოლოდ საფლავისთვის გამოდგება, მისგან ნაყოფს არ ელოდო. ნაყოფი მხოლოდ იმ ხეებზე ეძიე, რომლებსაც ტოტები მიწისკენ აქვთ დახრილი“. ჩვენ შუამავალს ﷺ ამასთან დაკავშირებით ბევრი ჭკუისსასწავლი ბრძანება აქვს:

*„ალლაჰი, იმ მუსლიმს აღამაღლებს, რომელიც თავის მორწმუნე ძმებთან მიმართებაში თავმდაბალია. მაგრამ იმას, რომელიც თავისი უპირატესობის ჩვენებას დაიწყებს, ის დაამდაბლებს“. (რჩეული ჰადისები, ჰადისი 15)*

*„მედიდური ადამიანი, რომელიც იმით ამაყობს, რაც არ აქვს, სამოთხეში ვერ შევა“. (რჩეული ჰადისები, ჰადისი 14)*

ეგოისტ ადამიანებს ძალიან სუსტი ნებისყოფა აქვთ. იმისათვის, რომ გამოსწორდნენ, მათ თავიანთი ვნებები უნდა დათრგუნონ. ისინი უნდა იყვნენ რაციონალურები და არა ფანტაზიორები და მეოცნებენი. თუ ეგოისტი ადამიანი თავისი ნაკლოვანებების აღიარებით, მაგალითად კარგ ადამიანებს აიღებს და ღვთიურ ბრძანებულებებს დაუგდებს ყურს, ის შესაძლოა, გამოსწორდეს.

### *ყბედობა*

ეს სიტყვა ნიშნავს „მოუფიქრებლად, დაუსაბუთებლად და გაუფრხილებლად ლაპარაკს, ფუჭი საუბრით დაკავებას“. ყბედობას შეუძლია, ურთიერთობების გაწყვეტის, უთანხმოების, მნიშვნელოვანი საიდუმლოებების გამჟღავნების მიზეზი გახდეს. ამიტომ ყბედობა ყველას მიერ ხასიათის უარყოფით თვისებადაა მიჩნეული. ყბედი ადამიანი თავისი უადგილო და არასაჭირო საუბრით ზოგჯერ, მოწყე-

ნილობას და გაღიზიანებას იწვევს. ძალიან ხშირად ის ადამიანთა შორის მეგობრული ურთიერთობების გაწყვეტის მიზეზი ხდება. ამიტომ ადამიანებმა თავიანთ ქცევასა და სიტყვას თვალი უნდა მიადევნონ. არ უნდა დავივიწყოთ იმ ანდაზის შესახებ, რომელიც ამბობს: „სიტყვა-ვერცხლია, ხოლო დუმილი—ოქრო“. საუბრის დროს ადამიანმა ის უნდა თქვას, რაც იცის. ჩვენს წმინდა წიგნში ნაბრძანებია:

وَلاَ تَقْفُ مَا لَيْسَ لَكَ بِهِ عِلْمٌ

إِنَّ السَّمْعَ وَالْبَصَرَ وَالْفُؤَادَ كُلُّ أُولٰئِكَ كَانَ عَنْهُ مَسْؤُولاً

***„არ მისდიო იმას, რისი ცოდნაც არ მოგეპოვება შენ. უეჭველად, ყურის, თვალის და გულისგან, ყველასგან პასუხი მოეკითხება!“.*** *(სურა ისრა, 17/36)*

ეს მხედველობაში ყოველთვის უნდა გვქონდეს, ანუ ეს ბრძანება ყოველთვის გვახსოვდეს. აი რას ამბობს ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ ამასთან დაკავშირებით:

*„როგორი ბედნიერია ის, ვინც ცოდნით აღჭურვილი მოქმედებს, თავის ქონების ჭარბ ნაწილს კეთილ საქმეებზე ხარჯავს და ის, ვინც ფუჭად არ საუბრობს“. (ბილმანი, 500 სანაქებო ჰადისი, ჰადისი 226)*

ამ ჰადისიდან ირკვევა, რომ ქების ღირსნი არიან ის მუსლიმები, რომლებიც ცოდნისკენ ისწრაფვიან, გულმოწყალენი არიან ალლაჰის მიერ გაჩენილთა მიმართ და მათ დახმარებას უწევენ. მათ უნარი შესწევთ ენას კონტროლი გაუწიონ და დაუფიქრებლად არ ილაპარაკონ. ამ თემის დამთავრება ალლაჰის შუამავლის ﷺ შემდეგი სიტყვებით მინდა:

*„ადამიანს, დაუფიქრებლად, ისეთი სიტყვის თქმა შეუძლია, რომლის გამოც ჯოჯოხეთის ისეთ ადგილში მოხვდება, სადამდეც მანძილი მეტია, ვიდრე დაშორება აღმოსავლეთისა და დასავლეთს შორის“ (რიაზუს-სალიჰინი. ტ. 3. ჰადისი 1543)*

## *ძალადობა და იძულება*

ძალადობა, იძულება და ზეწოლა, ზიზღისა და სიძულვილის სახით, ადამიანებში საპასუხო რეაქციას იწვევს. ამიტომ ისლამში აკრძალულია, ადამიანს რაიმე თვალსაზრისის მიღება ან რაიმე საქმის გაკეთება აიძულო. ისლამში ზეწოლის ნაცვლად უმთავრესია დარწმუნების პრინციპი, გაადვილება და თანადგომის გაწევა. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

يُرِيدُ اللّٰهُ بِكُمُ الْيُسْرَ وَلاَ يُرِيدُ بِكُمُ الْعُسْرَ

***„ალლაჰის ნებაა თქვენთვის შვება და არა ვნება..“*** *(სურა ბაყარა, 2/185)*

აზრით ღრმა, ეს ღვთიური ბრძანებულება ხაზს უსვამს თანადგომის გაწევის მნიშვნელობას, ადამიანურ ურთიერთობებში შემწყნარებლობის გამოჩენას, ძალადობისა და იძულების ნაცვლად. ეს აიათი კაცობრიობას აჩვენებს მეთოდს, რომელიც აუმჯობესებს ურთიერთობებს ადამიანთა შორის, მეთოდს, რომელიც ცხოვრებაში უნდა გავატაროთ. აი, რატომ არ არის ისლამში ძალადობა და იძულება. აი, რატომ არ აქვს მიცემული ვინმეს უფლება, რომ თავისი ძალა იმათ წინააღმდეგ გამოიყენოს, ვინც სხვანაირად ფიქრობს, ასევე თავისი აზრი ვინმეს თავზე მოახვიოს. ეს აიათი, ამავე დროს, თითოეულ ადამიანს აძლევს განსჯის, საკუთარი აზრის ქონის უფლებას. ისლამი იმის მომხრეა, რომ ადამიანებში სიყვარული და პატივისცემა იყოს უმთავრესი და არა ზიზღი. ჩვენი საყვარელი შუამავალი ბრძანებს:

*„გაადვილეთ—არ გაართულოთ, გაახარეთ კარგი ამბებით—არ შეააზიზღოთ“ (ფეთჰულ-ქებირი, ტ. 3, გვ, 257)*

უხეში ძალა არის სისასტიკის, ცუდი აღზრდისა და უმეცრების გამოვლინება. ცივილიზირებული ადამიანი უხეშ ფიზიკურ ძალას კი არ გამოიყენებს, არამედ ალერსსა და სიყვარულს,

*„სრულყოფილი მუსლიმი ხომ ის ადამიანია, რომელიც დანარჩენ მუსლიმებში ნდობას ნერგავს, ყბედი არ არის და საკუთარი თავის მართვა შეუძლია“. (ფეთჰულ-ქებირი, ტ.3, გვ. 257)*

ასეთია მოწიფული, ნამდვილი მუსლიმის დახასიათება. რამდენმა მონარქმა, მმართველმა, მბრძანებელმა დაასრულა სამწუხაროდ თავისი სიცოცხლე, ცდილობდნენ რა, იძულებით მოეხვიათ თავიანთი რწმენა და თვალსაზრისი. სამწუხაროდ, ეს ისტორიული ფაქტებია. ნერონი და ხაჯჯაჯი მუსლიმთა შემვიწროვებლები არიან, სტალინი, ჰიტლერი და მათი მსგავსი პიროვნებები ტირანებად მოიხსენებიან, ადამიანთა დასამორჩილებლად, უხეში ფიზიკური ძალის გამოყენებისა და მათი ჩაგვრისკენ მიდრეკილებების გამო. ადამიანთა შეხედულებებსა და ქცევებში ცვლილებებისთვის ძალა და იძულება არასდროს იქნება ეფექტური. უხეში ძალის დრო ხანმოკლეა. მაგრამ თუ გულებს სიყვარულით, დარწმუნებით დავიპყრობთ, სისტემები და იდეოლოგიები საუკუნეები იცოცხლებს. ალლაჰის მიერ შეუმჩნეველი არაფერი რჩება; არც შევიწროება, არც ტანჯვა-წამება, არც ზეწოლა. ადრე თუ გვიან მათ მიერ ჩადენილზე ყველას მოუწევს პასუხის გაცემა. ეს ჭეშმარიტება წმინდა ყურანშია ნახსენები და ის ასე ჟღერს:

وَلاَ تَحْسَبَنَّ اللّهَ غَافِلاً عَمَّا يَعْمَلُ

الظَّالِمُونَ إِنَّمَا يُؤَخِّرُهُمْ لِيَوْمٍ تَشْخَصُ فِيهِ الأَبْصَارُ

***„არ იფიქრო, რომ ალლაჰი უგულისყუროა იმის მიმართ, რასაც ურჯულონი აკეთებენ. მხოლოდ უვადებს მათ იმ დღემდე, როდესაც შიშით თვალები გაუცეცდებათ“.*** *(სურა იბრაჰიმი, 14/42)*

### *სიმდაბლე*

ეს სიტყვა აერთიანებს ისეთ გაგებებს, როგორებიცაა ცოდვიანობა და უზნეო ქცევა. ეს ნიშნავს: „ჭეშმარიტი, სწორი გზიდან გადასვლასა და მეამბოხის, შფოთისთავის ბილიკზე დადგომას“, გარდა ამისა, ეს სიტყვა ასევე ახასიათებს, ყველაზე უზნეო და მორალურად გარყვნილი ადამიანების ერთ-ერთ ყველაზე საზიზღარ და უარყოფით თვისებას. ისეთი

უარყოფითი მოვლენები, როგორებიცაა მექრთამეობა, კორუფცია, ქურდობა, ღალატი, გარყვნილება, პროსტიტუცია ჩნდება იმის შედეგად, რომ ადამიანები ზნეობრიობის, მორალისა და ეთიკის ნორმებს შორდებიან. ასეთი ადამიანები, რომლებიც თავიანთ ქმედებებზე პასუხისმგებლობის გრძნობას მოკლებულნი არიან, ხშირად ხვდებიან უსიამოვნო სიტუაციებში. ამიტომ ადამიანმა მისთვის დამახასიათებელი უარყოფითი თვისებები და ის უარყოფითი ცხოვრების წესი, რომელსაც ეწევა, თავიდან უნდა აიცილოს. ადამიანის დაცვა კი მისი გაფრთხილებითა და სწორი აღზრდით შეიძლება. თუ ადამიანი ცუდისგან კარგის, აკრძალულისგან ნებადართულის გარჩევას ვერ ისწავლის, მისთვის ცხოვრების სწორი წესის შეთვისება ძალიან ძნელი იქნება, ვინაიდან ყველა ადამიანის ბუნებაში ჩადებულია კარგი და ცუდი მიდრეკილებები. თუ ადამიანი თავისი სურვილების და გადაჭარბებული ვნებების მორჯულებას ვერ შეძლებს, არ შეისმენს ბრძნულ ღვთიურ დარიგებებსა და ბრძანებულებებს, მასში, უპირველეს ყოვლისა, მისი ცხოველური საწყისი გამოვლინდება.

ძალას, რომელიც ადამიანს უარყოფითი საქციელისკენ უბიძგებს, „ნეფსი ემმარეს“ ანუ ადამიანის მიწიერ ვნებას უწოდებენ. იმ ძალას კი, რომელსაც ადამიანი სიკეთისკენ მიჰყავს, უწოდებენ „ნეფსი მუტმეინეს“ ანუ კმაყოფილებას, სიმშვიდეს. როდესაც ადამიანი თავის ცხოველურ და ეშმაკისეულ სურვილებს გადალახავს, ის ხვდება **„ნეფსი ლევვამის“** გავლენის ქვეშ და ამ დროს თავისი მიწიერი ვნებების განსჯას იწყებს. შემდეგ, მისი ღვთისმოსაობისა და ღვთისნიერების შესაბამისად, ის სიმშვიდის სტადიაში გადადის. ის უზენაესი ალლაჰის სიყვარულში ბედნიერებას მოიპოვებს და ამით საკუთარ თავს აკეთილშობილებს და ალამაღლებს. ასეთ საფეხურამდე ამაღლებული მუსლიმი სამოთხის შესახებ ღვთიური შეტყობინების ღირსი ხდება:

يَا أَيَّتُهَا النَّفْسُ الْمُطْمَئِنَّةُ ارْجِعِي

إِلَى رَبِّكِ رَاضِيَةً مَّرْضِيَّةً فَادْخُلِي فِي عِبَادِي وَادْخُلِي جَنَّتِي

(იმ დღეს წმინდანებს ეტყვიან)***: „ო, სულო, დაოკებულო*** *(დამშვიდებულო)****! დაუბრუნდი შენს ღმერთს კმაყოფილი, სიმშვიდემოპოვებული! შედი ჩემს მსახურთა რიგებში! შედი ჩემს სამოთხეში!“*** *(სურა ფეჯრი, 89/27-30)*

თუ ადამიანი შორსაა ღვთიური ბრძანებულებებიდან და მათ არ ემხრობა, მაშინ ის თავისი ვნებების კონტროლს ვერ შეძლებს, ის ნებისმიერ ჩაგონებას, ბოროტებას დაემორჩილება. საკუთარი თავის არმცოდნე ადამიანს, რომელმაც არ უწყის რა არის ცუდი და რა კარგი, ჯერ კიდევ დედამიწაზე მყოფს, შეუძლია გაჭირვებაში ჩავარდეს. გარდაცვალების შემდეგ მას თავზე ყოვლისშემძლე გამჩენის რისხვა დაატყდება.

შესაბამისად, ჩვენ ადამიანი ისე უნდა აღვზარდოთ, რომ მან იცოდეს საკუთარი მოვალეობები, იცოდეს, რას ნიშნავს ისინი მისთვის და ორივე სამყაროში მისი ბედნიერებისთვის. ადამიანის აღზრდის ეს პასუხისმგებლობა, უპირველეს ყოვლისა, ოჯახიდან დაწყებული, ყველას ეკისრება, ვინაიდან ზომების მიღება თითოეული ადამიანის უპირველესი მოვალეობაა. არ უნდა დავივიწყოთ, რომ ყურანში ნაბრძანებია:

إِلَيْهِ يُرَدُّ عِلْمُ السَّاعَةِ وَمَا تَخْرُجُ مِنْ ثَمَرَاتٍ مِّنْ أَكْمَامِهَا
وَمَا تَحْمِلُ مِنْ أُنثَى وَلَا تَضَعُ إِلَّا بِعِلْمِهِ وَيَوْمَ يُنَادِيهِمْ أَيْنَ
شُرَكَائِي قَالُوا آذَنَّاكَ مَا مِنَّا مِنْ شَهِيدٍ

***„მასთან მიიქცევა საათის ცოდნა. და არც ერთი ნაყოფი არ აღმოცენდება თავისი ღივიდან და არ დაფეხძიმდება არც ერთი მდედრი და ვერ შობს მისი ცოდნის გარეშე. და იმ დღეს, როცა მოუხმობს მათ: „სად არიან ჩემი მოზიარენი?“ მიუგებენ: „მოგახსენებთ, რომ არც ერთი ჩვენგანი არ არის მოწმე“.*** *(სურა ფუსსილათი, 41[47)*

არსებობს მრავალი შესანიშნავი დარიგება ვნებების გადალახვის შესახებ. ყოველი მათგანი სიბრძნეს შეიცავს. საჭიროა მხოლოდ მათზე დაფიქრება.

განსჯის უნარის მქონეს, დაე, ეშინოდეს საკუთარი ვნებების!

ეს სტრიქონები ცნობილი პოეტის იუნუს ემრეს ლექსიდანაა. თავის სხვა ლექსში პოეტი საუბრობს ადამიანის ცხოვრებაზე სურვილებისა და გადაჭარბებული ვნებების აყოლის დამღუპველ ზემოქმედებაზე. მევლანა ჯალალედინ რუმს შემდეგი სიტყვები ეკუთვნის: „სანამ საქმეს შეუდგებით, ყველაზე გონივრულია, საკუთარ თავს რჩევა ჰკითხოთ და პირიქით მოიქცეთ".

„როგორი სამწუხაროა ადამიანის გაუფასურებული ცხოვრება, რომელიც მან გარყვნილებაში, ცოდვასა და უზნეობაში გაატარა, ხოლო შემდეგ თავისი გარდამავალი ვნებებისა და სურვილებისათვის უნაყოფოდ მოიღუნა". *(აჰმედ რიფათი. თასვირი ახლაყი, 76)* დაე, უზენაესმა ალლაჰმა გაუგზავნოს დახმარება ცოდვის ჭაობში ჩაფლულ ადამიანებს, რათა მათ იქიდან თავის დაღწევა რაც შეიძლება, მალე შეძლონ.

### *მრისხანება*

ჩვენ დაბადებულნი ვართ იმისთვის, რომ ჩვენ მსგავსთა საზოგადოებაში ვიცხოვროთ. ამიტომ არსებობს ერთობლივი თანაცხოვრების წესები. თუ ჩვენ ერთობლივ ცხოვრების სიტყვებსა და ქმედებებში ყოველთვის თანამიმდევრულები ვიქნებით, ცხოვრებასაც გავიადვილებთ და წამოჭრილ პრობლემებსაც ადვილად მოვაგვარებთ. თუმცა თუ ირგვლივ მიმოვიხედავთ, დავინახავთ, რომ საზოგადოების ხასიათსა და ქცევებში ზოგიერთი ცვლილება გამოვლინდა. უპირველეს ყოვლისა ჩვენ დავივიწყეთ მიმტევებლობა და შემწყნარებლობა. მათ ნაცვლად ბატონობს ფეთქებადობა, გაღიზიანებადობა, შეუთავსებლობა. უსამართლობაზე რეაგირება, სამართლიანობის არარსებობაზე განაწყენება არის ჩვენი ფსიქოლოლოგიური თავისებურება. მაგრამ, როდესაც ეს მდგომარეობა ყოველგვარ გონივრულ საზღვრებს, საღ აზრს და ეთიკის ნორმებს სცდება, მას სარგებლის ნაცვლად ზიანის მოტანა შეუძლია. ფსიქოლოგია მრისხანების გრძნობას

---

ასეთ განსაზღვრებას აძლევს: „მრისხანება არის ადამიანის იმპულსი მწუხარება, ტკივილი მიაყენოს სხვას, რომელიც ეწინააღმდეგება მას სურვილების დაკმაყოფილებისკენ სწრაფვაში“. ამ განსაზღვრებიდან გამომდინარე, ჩვენ გვესმის, რომ მრისხანება, რომელიც ადამიანს ცოდვისკენ უბიძგებს, სცდება რა ყველა გონივრულ საზღვარს, მრისხანება, რომელიც მის გონებას ამღვრევს, არის ფსიქიკური მდგომარეობა. მრისხანების მდგომარეობაში მყოფ ადამიანს საკუთარი თავისა და ქმედებების კონტროლი არ შეუძლია. ასეთ მდგომარეობაში ჩავარდნილი ადამიანები უმრავლეს შემთხვევაში აგრესიულები ხდებიან. ერთმა მოაზროვნემ თქვა: „განაწყენებასთან ერთად ჭკუა ქრება“. „ბუნებაში არაფერს შეუძლია ინდივიდს მისი ადამიანური თვისებები უფრო მეტად წაართვას, ვიდრე დაუფიქრებელმა მრისხანებამ“. გულისტანის ავტორმა, შეიხმა სადმა აღნიშნა: „მრისხანების ალი თვით ადამიანს სწვავს, მისმა ნაპერწკალმა, შესაძლოა, მანამდე არც მიაღწიოს“. ამ სიტყვებით შეიხ საადს იმის თქმა უნდოდა, რომ მრისხანება თვით ადამიანისთვის დიდი უბედურება და კატასტროფაა. ჩვენი უდიდესი რელიგია გვასწავლის, ვიყოთ ყოველთვის თავმდბალნი, კეთილისმოსურნენი, მიმტევებელნი და მშვიდობისმოყვარენი. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

اَلَّذِينَ يُنْفِقُونَ فِى السَّرَّاءِ وَالضَّرَّاءِ وَالْكَاظِمِينَ الْغَيْظَ وَالْعَافِينَ
عَنِ النَّاسِ وَاللّٰهُ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

***„რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!“*** *(სურა ალი იმრანი, 3/134)*

სხვა აიათში ნაბრძანებია:

وَلَا تَسْتَوِي الْحَسَنَةُ وَلَا السَّيِّئَةُ
ادْفَعْ بِالَّتِي هِيَ أَحْسَنُ فَإِذَا الَّذِي بَيْنَكَ وَبَيْنَهُ عَدَاوَةٌ كَأَنَّهُ

وَلِيٌّ حَمِيمٌ وَمَا يُلَقَّاهَا إِلَّا الَّذِينَ صَبَرُوا وَمَا يُلَقَّاهَا
إِلَّا ذُو حَظٍّ عَظِيمٍ

***„არ არის თანასწორი სიკეთე და სიავე. დახვდი იმით, რომელიც საუკეთესოა. მაშინ იგი მტრობა, რაც შენსა და მას შორის იყო, გექცევა გულითად მეგობრად.მას ვერ მიაღწევს, გარდა მათი, რომელთაც მოითმინეს, და მას ვერ მიაღწევს, გარდა უდიდესი წილის მფლობელი.*** *(სურა ფუსილათი, 41/34-35)*

ერთხელ, ჩვენს ძვირფას შუამავალთან ﷺ ერთი ადამიანი მივიდა, რათა მისთვის რჩევა-დარიგების მიცემა ეთხოვა. მან უთხრა: *„არ განრისხდე“*. ადამიანმა სამჯერ თხოვა რჩევა-დარიგების მიცემა. ყოველ ჯერზე წმინდა შუამავალი ﷺ პასუხობდა: *„არ განრისხდე!“ (რიაზუს სალიჰინი, ტ.1, გვ, 48)*

იმისთვის, რომ გაწონასწორებული ადამიანი იყო და სწორი გადაწყვეტილებების მიღება შეგეძლოს, საჭიროა, გონება გქონდეს და საკუთარი თავის ხელში აყვანა შეგეძლოს, ვინაიდან განრისხებულ მდგომარეობაში სისხლი თავში ვარდება, ეს კი სწორი გადაწყვეტილების არჩევას ხელს არ უწყობს. ადამიანს, რომლის გონებაც რისხვამ დაჩრდილა, როგორც საკუთარი თავისთვის, ასევე გარშემომყოფი ადამიანებისთვის ზიანი მოაქვს. ამასთან დაკავშირებით კაცობრიობის სიამაყემ ﷺ ბრძანა:

*„მრისხანება ეშმაკისგანაა, ხოლო ეშმაკი ცეცხლიდანაა გაჩენილი. წყალი მრისხანებას აქრობს. ამიტომ, როდესაც განრისხებულ მდგომარეობაში იმყოფებით, მაშინვე აბდესი აიღეთ!“*

იმისათვის, რომ საკუთარი გრძნობები და ქმედებები ვმართოთ, ძლიერ ნებისყოფასა და გამძლეობას უნდა ვფლობდეთ.

წმინდა მუჰამმედი ﷺ ძალიან კმაყოფილი დარჩა მაშინ, როდესაც, მიუხედავად იმისა, რომ ზოგი მის შეურაცხყოფას აგრძელებდა, აბუ ბაქრმა დუმილი შეინარჩუნა. რამდენიმე ხნის შემდეგ, განუწყვეტელმა თავდასხმებმა აბუ ბაქრის მო-

---

თმინების ფიალაც აავსო და თავის ოპონენტს პასუხი გასცა. როდესაც ეს დაინახა, ალლაჰის შუამავალს ﷺ კრების დატოვება უნდოდა. როდესაც აბუ ბაქრმა მას ჰკითხა, სწორად მოიქცა თუ არა, წმინდა მუჰამმედმა ﷺ უპასუხა:

*„როდესაც დუმდი, შენ გვერდით ანგელოზი იჯდა და იმ ადამიანს პასუხობდა. როდესაც მის თავდასხმებზე საპასუხოდ მოემზადე, ანგელოზმა ეს ადგილი დატოვა და მის ნაცვლად ეშმაკი მოვიდა, ხოლო იქ, სადაც ეშმაკია, ყოფნა არ შემიძლია". (ახმად ბინ ჰანბელი, 2/436)*

ადამიანის პიროვნება რწმენის, განათლების, აღზრდის, საკუთარი თავის ფლობის და მოთმინების წყალობით ძლიერდება. მომთმენ ადამიანს საკუთარი თავის დაცვა ბევრ სიტუაციაში შეუძლია. თუ ჩვენ წყენისა და რისხვის კარს მოთმინების გასაღებით ჩავკეტავთ, სიმშვიდე უზრუნველყოფილი გვექნება. ჩვენი ურთიერთობა ერთმანეთთან შეიცვლება და გაცილებით უკეთესი გახდება. ცივილურ ადამიანს, ნამდვილ მუსლიმს შეეფერება, რომ ყველაფერი ცუდი და არასწორი უკუაგდოს, სიკეთისა და სილამაზისკენ გაეშუროს.

## *ავსიტყვაობა*

ადამიანის ერთ-ერთი უცუდესი სულიერი ავადმყოფობა, რომელიც სხვა ადამიანებთან მის კავშირებს ასუსტებს, არის ავსიტყვაობა. ეს სიტყვა ნიშნავს: ზურგს უკან ვინმეს განსჯას, გაკიცხვას, გინებას. ავსიტყვაობა ისლამში ხასიათის საძაგელ თვისებად მიიჩნევა. ამიტომ ადამიანი, რომელსაც ასეთი თვისება აქვს, სულიერ ავადმყოფად ითვლება. ავსიტყვაობითა და ჭორიკნობით დაკავება უდიდესი ცოდვაა, რომელიც მონანიებული და გამოსწორებული უნდა იყოს, მისი თავიდან მოშორებით. ავსიტყვაობა შეიძლება, გახდეს დავის, ჩხუბის წარმოქმნის წინაპირობა, ხოლო შემდგომში დანაშაულის ჩადენის მიზეზი. ისლამი ავსიტყვაობას უარყოფითად ეკიდება და მის მიმართ იგივე ზიზღს იჩენს, რო-

გორც ლეშის ჭამის მიმართ. ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანი შემდეგს ბრძანებს:

يَا اَيُّهَا الَّذِينَ اٰمَنُوا اجْتَنِبُوا كَثِيرًا مِنَ الظَّنِّ اِنَّ بَعْضَ الظَّنِّ اِثْمٌ
وَلَا تَجَسَّسُوا وَلَا يَغْتَبْ بَعْضُكُمْ بَعْضًا اَيُحِبُّ اَحَدُكُمْ اَنْ
يَاْكُلَ لَحْمَ اَخِيهِ مَيْتًا فَكَرِهْتُمُوهُ وَاتَّقُوا اللّٰهَ اِنَّ اللّٰهَ تَوَّابٌ رَحِيمٌ

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა. და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები და არ გაკილოს ზურგსუკან თქვენგან ზოგმა სხვები. განა სურს თქვენგან რომელიმეს, რომ მიირთვას ხორცი თავისი მკვდარი ძმისა? რა თქმა უნდა ვერ აიტანთ მას. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია“.*** *(სურა ჰუჯურათი, 49/12)*

ჩვენი საყვარელი შუამავალი ამ გარემოებასთან დაკავშირებით ბრძანებს:

*„როდესაც უზენაესმა ალლაჰმა ზეცაში ამამაღლა, მე დავინახე ადამიანები, რომლებიც თავიანთი სპილენძის ფრჩხილებით გულსა და სახეს იხოკავდნენ. როდესაც ეს დავინახე, ჯიბრილს ვკითხე: „ვინ არიან ეს ადამიანები?“-მან მიპასუხა: „ესენი ისინი არიან, რომლებიც იკვებებოდნენ ლეშით, ადამიანის ხორცით (ანუ ჭორაობდნენ, ავსიტყვაობდნენ სხვა ადამიანებზე)“. (რიაზუს-სალიჰინი, ტ.3, ჰადისი 1555)*

ზუსტად ისევე, როგორც ალლაჰის მიერ ნებადართულში მრავალი სიბრძნე და სარგებელი არსებობს, არის ბევრი ჭკუისსასწავლი იმაშიც, რასაც ყოვლისშემძლე გამჩენი კრძალავს. ჩვენს რელიგიაში ავსიტყვაობა აკრძალულია, ვინაიდან ეს საძაგელი ხასიათის გამოვლინებაა. თუ ადამიანი, არარსებული ცოდვების გამო ვინმეს განსჯის, მაშინ ეს ცილისწამებაა, რომელიც ასევე ცოდვად გვევლინება. მოწიფული, სრულყოფილი მუსლიმი თავისი სულიერი ძმის ზურგსუკან არ ილაპარაკებს, არამედ მისი შეცდომების შესახებ მას პირდაპირ, დელიკატური ფორმით ეტყვის, მისი ღირსების

———

დამცირებისა და შეურაცხყოფის გარეშე. ერთ სანაქებო ჰადისში ასეა ნათქვამი:

*„როგორი ბედნიერია ის, ვინც საკუთარი შეცდომებითაა დაკავებული, იმის ნაცვლად, რომ ისინი სხვებში შეამჩნიოს“.*

წმინდა ყურანში არის ასეთი ბრძანება:

وَإِذَا رَأَيْتَ الَّذِينَ يَخُوضُونَ فِي
آيَاتِنَا فَأَعْرِضْ عَنْهُمْ حَتَّى يَخُوضُواْ فِي حَدِيثٍ غَيْرِهِ وَإِمَّا يُنسِيَنَّكَ
الشَّيْطَانُ فَلاَ تَقْعُدْ بَعْدَ الذِّكْرَى مَعَ الْقَوْمِ الظَّالِمِينَ

***„და როცა დაინახავ, რომელნიც ამაოდ ჩაიჭრებიან ჩვენს აიათებში, უმალვე პირი აქციე, სანამ სხვა საუბარზე გადავლენ. ხოლო თუ ეშმაკი გადაგავიწყებს, მაშინ გახსენებისთანავე აღარ დაჯდე უსამართლო ხალხის გვერდით!“*** *(სურა ენალმი 6/68)*

მითქმა-მოთქმის თავიდან ასაცილებლად საუკეთესო საშუალება არის ვინმეს შესახებ დაუფიქრებელი საუბრისგან თავის შეკავება, ხოლო თუ ეს, თქვენი გაფრთხილების მიუხედავად, თქვენი თანდასწრებით ხდება, უმჯობესია ეს ადგილი დატოვოთ. თითოეული მუსლიმის მოვალეობაა, როგორც საკუთარი თავის ასევე მორწმუნე ძმის დაცვა ჭორებისა და მითქმა-მოთქმისგან. აბუ დერდა მოგვითხრობს, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ერთ-ერთ თავის ჰადისში ასე ბრძანა:

*„თუ ვინმე თავის მუსლიმ ძმას ჭორებისა და მითქმა-მოთქმისგან, მის ღირსებასა და პატივის ხელყოფისგან დაიცავს, უზენაესი ალლაჰი მას ჯოჯოხეთისგან იხსნის“.*

მოთხრობა, რომლის მოყვანასაც მაგალითის სახით ვაპირებ უაღრესად ჭკუისსასწავლია. ის საშუალებას გვაძლევს, გავაკეთოთ დასკვნა იმის შესახებ, თუ რამდენად საძაგელია ჭორები, მითქმა-მოთქმა და ავსიტყვაობა.

ალლაჰის შემცნობთაგან ერთ-ერთი ჰალიდ რაბი გვიამბობს: „პატარა მეჩეთში შეკრებილმა რამდენიმე მორწმუ-

ნემ, ჩემი გაფრთხილების მიუხედავათ, ერთ-ერთ მუსლიმზე ჭორაობა დაიწყო. ისე, რომ ეს არც შემიმჩნევია, მათ შევუერთდი. იმავე ღამით, ხელში ღორის ხორცით სავსე თეფშით, მაღალი, კუპრივით შავი ადამიანი დამესიზმრა. მიმითითა რა თეფშში არსებულზე, მან მითხრა:

- ამას შეჭამ.

მე ვუპასუხე:

- მე მუსლიმი ვარ, ჩემს რელიგიაში ღორის ხორცი უწმინდურად, საძაგლად ითვლება. არა, ამას ვერ შევჭამ.

მაშინ იმ ადამიანმა მითხრა:

- შენ დღეს უფრო ბინძური საქმე ჩაიდინე. ეს ღორის ხორცი იმასთან შედარებით, როგორც შენ მოიქეცი, გაცილებით სუფთაა.

ხალიდ რაბიმ დაამატა:

- როდესაც გამეღვიძა, ამ აკრძალული ხორცის სუნი თან მსდევდა, ხოლო მომდევნო ორმოცი დღის განმავლობაში ჭამის დროს გულისრევას ვგრძნობდი“.

მოდით, ჩვენც დავიცვათ ჩვენი თავი ისეთი მანკიერებისგან, როგორიც ავსიტყვაობაა.

### *შურიანობა*

ეს სიტყვა გამოხატავს იმ ადამიანის მდგომარეობას, რომელიც სხვას ვერ იტანს და მისი წარმატებების მიმართ ეჭვიანობას იჩენს. შურიანობა არის ყველაზე საშიში დაავადება, რომელსაც ადამიანებს შორის ურთიერთობის გაფუჭება შეუძლია. ეს არის მოუსვენრობის გრძნობა სხვა ადამიანის სულიერი თუ მატერიალური უპირატესობის გამო და სურვილი, რათა ამ ადამიანმა თავისი უპირატესობა დაკარგოს. სწავლული ომარ ნასუხი ბილმანი, კომენტარს უკეთებს რა სურა „ფელეყს“, შურიანს ასე ახასიათებს: „შურიანი, თავისი ბუნებით, საზიზღარი ადამიანია, რომელიც სხვა ადამიანის სიკეთის მიმართ შურს გრძნობს და სურს, რომ მას ის არ ჰქონდეს. ის მზადაა ამისათვის ზომებს მიმართოს, როგორც

სიტყვით, ასევე საქმით, რათა ამ ადამიანს ზიანი მიაყენოს“ *(ყურანის თარგმნა და განმარტება, ტ.8. გვ. 411)* აქედან გამომდინარე, ჩვენთვის ნათელი ხდება, ხასიათის როგორი საძაგელი თვისებაა შურიანობა. იმამმა გაზალიმ გამოჰყო შურიანობის ექვსი ძირითადი მიზეზი:

1. სიამაყე;

2. მტრობა;

3. უპირატესობის სურვილი;

4.მიზნის ხელიდან გაშვების შიში;

5. ლიდერობის დაუოკებელი წყურვილი;

6. უზნეობა;

შური მოწიფულ მუსლიმს არ შეეფერება. მორწმუნე, რომელსაც უზენაესი ალლაჰის მყარი რწმენა აქვს, მორწმუნე ძმას, მის წარმატებებს შურით არ შეხედავს, პირიქით, მას მოუწონებს და წარმატებას მიულოცავს. ვინაიდან **სრულყოფილ მუსლიმს მორწმუნე ძმისთვის იგივე სურს, რაც საკუთარი თავისთვის.** თუ ის ასე არ იქცევა, გამოდის რომ მისი რწმენა ჯერ კიდევ მყარი არ არის, ხოლო მორალური სახე ჯერ კიდევ ჩამოყალიბების პროცესშია. ნამდვილი მუსლიმისთვის მორწმუნე ძმის მიმართ სიყვარულისა და სულიერი მიჯაჭვულობის გრძნობებია დამახასიათებელი და არა სიძულვილი და შური. იქ, სადაც ერთმანეთის მიმართ არ არის სიყვარული და მიჯაჭვულობა, შეუძლებელია, ერთობა, ურთიერთგაგება, სიმშვიდე და წესრიგი, ხოლო ეს ნიშნავს, რომ იქ არც ადამიანური ურთიერთობები ვითარდება. შურიანობა არის ჩვენი რელიგიის მიერ აკრძალული, ხასიათის ერთ-ერთი ყველაზე საძაგელი თვისება. ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ ასე ბრძანა:

*„განერიდეთ შურის გრძნობას. ისევე როგორც ცეცხლი შთანთქავს შეშას, შური ანადგურებს კეთილ ქმედებებს“ (ფეთჰულ-ქებირი, ტ.1, გვ. 439)*

სხვა ჰადისში ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„ნუ გექნებათ ერთმანეთის მიმართ მტრობა, არ შეგშურდეთ, არ გაანაწყენოთ და ზურგი არ შეაქციოთ ერთმანეთს. ალლაჰის მონა-მსახურებო, გახდით ძმები! მუსლიმს მორწმუნე ძმაზე განაწყენება სამ დღეზე მეტი ხნით აკრძალული აქვს“. (რჩეული ჰადისები, მეორე წიგნი, ჰადისი 67)*

თუ საქმე ასეა, მოდით შურიანები ნუ ვიქნებით და ყური მივუგდოთ ჩვენი ძვირფასი შუამავლის ﷺ კეთილ დარიგებებს, მოდით ჩვენ ერთობას ნუ დავარღვევთ ამისთვის, ამა თუ იმ მიზეზის გამოყენებით.

ამასთან დაკავშირებით თქვენი ყურადღება მინდა ერთ ფაქიზ ასპექტს მივაქციო. მუსლიმი სწავლულები მიიჩნევენ, რომ არსებობს შურის ნებადართული სახეობა. ის მდგომარეობს იმაში, რომ ადამიანს სურს ისეთივე წყალობისა და სიკეთის ღირსი გახდეს, როგორც სხვა ადამიანი. მაგალითად, მოიპოვოს ისეთივე ცოდნა, როგორიც სწავლულ ადამიანს აქვს, გახდეს ღვთისნიერი, ღვთისმოშიში ადამიანი. ამასთან ადამიანს არ უნდა, რომ სხვას წყალობები მოაკლდეს. ხოლო გაკიცხვადი შურიანობა მოიცავს სურვილს, რომ სხვა ადამიანს არანაირი სიკეთე არ ჰქონდეს. არ დაივიწყოთ სხვაობა, რომელიც გრძნობის ამ ორ გამოვლინებას შორის არსებობს.

## *მფლანგველობა*

მფლანგველობა (ისრაფი) ასევე აკრძალულია ჩვენი რელიგიის მიერ. მფლანგველობა არის საშინელი უბედურება, რომელსაც როგორც ცალკეული ადამიანების, ასევე მთელი საზოგადოების გაღარიბებამდე მივყავართ. ეს არის დაავადება, რომელსაც მივყავართ მატერიალური და სულიერი სახსრების (სიმდიდრის) უსარგებლო და უზომო ხარჯვისკენ. ისლამმა, რომელიც კრძალავს ყოველივეს, რასაც ზიანი მოაქვს ადამიანისა და საზოგადოებისთვის, მფლაგველობა აიკრძალა. აი, რა არის ამასთან დაკავშირებით წმინდა ყურანში:

---

وَكُلُواْ وَاشْرَبُواْ وَلاَ تُسْرِفُواْ إِنَّهُ لاَ يُحِبُّ الْمُسْرِفِينَ

***„ჭამეთ და სვით, და არ გადახვიდეთ ზღვარს, უეჭველად, მას არ უყვარს ზღვარგადასულნი.“*** *(სურა არაფი, 7/31)*

إِنَّ الْمُبَذِّرِينَ كَانُواْ إِخْوَانَ الشَّيَاطِينِ وَكَانَ الشَّيْطَانُ لِرَبِّهِ كَفُوراً

***„უეჭველად, მფლანგველები ეშმაკის ძმები არიან, ხოლო ეშმაკი უმადურია თავისი ღმერთის წინაშე“.*** *(სურა ისრა, 17/27)*

ამასთან დაკავშირებით ჩვენი შუამავალი ﷺ ბრძანებს:

*„ალლაჰის მორწმუნევ, გაუფრთხილდი შენ სიკეთეს და განკარგე ის გონივრულად“. „შენახვისა და ეკონომიის უნარის მქონეს რაიმეს გაჭირვება არასდროს ექნება“ (ფეთჰულ-ქებირი, ტ. 3, 168)*

ეს დებულება გვიჩვენებს, რომ მფლაგველობა ისლამში საძაგელ თვისებადაა მიჩნეული და ამიტომ ის აკრძალულია. ჩვენს დროში მფლაგველობა გავრცელებულია საზოგადოების ყველა დონეზე. ამის უარყოფა არ შეიძლება. მხოლოდ პურის წარმოებაში არის დანაკარგი, რომელიც წელიწადში ხორბლის მილიონობით ტონას ითვლის. თუ ამას ბოლო არ მოეღება, წინ კიდევ არაერთი უბედურება გველოდება, ზოგიერთი ამბობს: „საქონელი და ფული ჩემია, ვის ეკითხება? “ ეს მცდარი, ისლამის საწინააღმდეგო აზრებია. არ უნდა დავივიწყოთ იმის შესახებ, რომ ავლადიდებაც, ქონებაც და ჯანმრთელობაც ალლაჰს ეკუთვნის. თუ ამათ ფასს ვერ გავიგებთ, ამან შესაძლოა, ჩვენთვის სიკეთის მბოძებელი, უზენაესი ალლაჰის რისხვა გამოიწვიოს.

მფლანგველური ქცევა საზოგადოებაში შურის გრძნობას აჩენს. ამან შეიძლება, ადამიანთა შორის კავშირების შესუსტებამდე მიგვიყვანოს და ისინი ერთმანეთის მიმართ მტრულად განეწყობიან. ეს ზიანს მიაყენებს საზოგადოების ერთიანობასა და სიმშვიდეს და ჩვენი რელიგიის მტრების საქმეს გაადვილებს. არ დაივიწყოთ, რომ ჩვენი წინაპრები ტყუილად როდი ამბობდნენ: „თუ ფულს უზომოდ დავხარჯავთ, მთელი სიმდიდრეც არ გვეყოფა“. ამიტომ გაჭირვებაში რომ არ ჩავვარდეთ და უბედურება არ გამოვცადოთ,

მფლანგველობას უნდა მოვერიდოთ. როგორი შესანიშნავია ერთი მოაზროვნის სიტყვები, რომელმაც თქვა: „ცოდვა არ ჩაიდინო, შენი სიკვდილი რომ მსუბუქი იყოს, არ ჩავარდე ვალებში, თავისუფლად რომ იცხოვრო". ის, ვისაც თავისუფლად ცხოვრება სურს, არა მფლანგველი, არამედ შემნახველი, მეურნე და ეკონომიური უნდა იყოს.

## *ქედმაღლობა*

ქედმაღლობა ნიშნავს „ადამიანის მიერ საკუთარი თავის განდიდებას, სხვებზე ამაყად, ზემოდან ცქერას" ისლამში ქედმაღლობა ხასიათის არა მოთხოვნად თვისებად მიიჩნევა. ეს საძაგელი შტრიხი ზოგიერთ ამაყ ადამიანს ალლაჰის არდაჯერებისკენ უბიძგებს. აი, რა წერია ქედმაღლობისა და ამპარტავნობის შესახებ წმინდა ყურანში:

وَلاَ تَمْشِ فِي الأَرْضِ مَرَحاً إِنَّكَ لَنْ تَخْرِقَ الأَرْضَ وَلَنْ تَبْلُغَ الْجِبَالَ طُولاً

***„და არ იარო ქვეყანაზე ამაყად, უეჭველად, შენ ვერ გახვრეტ დედამიწას და ვერ აწვდები მთებს სიმაღლით".*** *(სურა ისრა, 17/37)*

ჩვენი საყვარელი შუამავალი ბრძანებს:

*„გინდათ გაცნობოთ იმათ შესახებ, რომლებიც ჯოჯოხეთში მოხვდებიან? ესენი არიან სასტიკი, საკუთარი ავლადიდების კეთილ საქმეებზე არდამხარჯავი, ძუნწი, ქედმაღალი ადამიანები". (რიაზუს სალიჰინ, ტ.2, ჰადისი 16)*

ეშმაკი სამოთხიდან გაძევებული იქნა, ფარაონი საკუთარ თავს ღმერთად ასაღებდა იმავე სიამაყისა და ქედმაღლობის მიზეზით. იმავე მიზეზის გამო ყარუნს სძულდა და ამცირებდა ადამიანების ღირსებებს, არ უნდოდა იმის აღიარება, რომ ღვთისნიერი მუსა ალლაჰის შუამავალი იყო. ის გრძნობა, რომელმაც აიძულა ისეთი წარმართები, როგორებიც იყვნენ აბუ ჯეჰილი, აბუ ლეჰები, ას ბინ ვაილი ალლაჰის შუამავლის

ﷺ მოწინააღმდეგები ყოფილიყვნენ, იგივე ქედმაღლობა იყო.

ამპარტავნობა ანადგურებს ადამიანობას, აშავებს გულს და ურწმუნოების უფსკრულისკენ უბიძგებს. ამიტომ ის სახიფათო სულიერი დაავადებაა. მეცნიერთა აზრით, ეს გრძნობა იმისგან წარმოიქმნება, როცა ადამიანს ეუფლება სხვებზე უპირატესობის კომპლექსი, საკუთარი, ცოდნის, სიმდიდრის ფიზიკური ძალისა და სილამაზის გამო. სხვათა შორის, ყველაფერი ეს უზენაესი ალლაჰის მიერ თავისი მონა-მსახურებისთვის ბოძებული წყალობებია. ადამიანმა ეს უნდა გაიცნობიეროს და საკუთარ თავზე შეყვარებულისა და ქედმაღლის მდგომარეობაში არ ჩავარდეს. როგორც საზოგადოებაში ვამჩნევთ, ზოგიერთი ადამიანი თავისი ქედმაღლობისა და სიამაყის გამო, სხვებს არ ესალმება, რადგან მათ თავისი წრის ხალხად არ მიიჩნევს და მათთან საუბარს არ კადრულობს. ასეთები ღარიბ ადამიანთან ერთად სუფრასთან ჯდომას დამამცირებლად მიიჩნევენ. ღარიბი, მაგრამ შესაძლოა, ძალიან ღვთისნიერი მუსლიმი მათ სძულთ. მათ შორის ისეთებიც არიან, რომლებსაც შეუძლიათ უახლოესი მეგობრის მიტოვება, თუ ის მათი წრიდან არ აღმოჩნდება. არის ზოგიერთი ქალიც, რომელიც უგემოვნობაში ადანაშაულებს, ამცირებს და მოძველებულს უწოდებს მუსლიმი ქალების უბიწო და ნათელ ტანსაცმელს. ყველა, ვინც ასე ფიქრობს და იქცევა, მცდარ გზაზე იმყოფება. ეს ქედმაღალი ადამიანები უმეცრები არიან, რომლებიც თავიანთი ქონების (რომელიც ალლაჰის სიმდიდრესთან შედარებით არაფერია) მოიმედენი, თვით უზენაეს ალლაჰზე ჩივიან. სინამდვილეში კი ისინი უდიდესი კი არა, უსუსური ადამიანები არიან.

ქედმაღალი ადამიანები თავგანწირულები არ არიან, როგორც წესი, ისინი საკუთარ თავზე შეყვარებულ ეგოისტებად გვევლინებიან. ამიტომ იმათი თვალები და სულები ჩაკეტილია. ისინი საზოგადოებაში ცხოვრობენ, მასში ტრიალებენ, მაგრამ ღვთიური სიბრძნის დანახვა არ უნდათ. რადგანაც ისინი ჭეშმარიტებას ვერ ამჩნევენ, გაკვეთილის მიღება არ შეუძლიათ.

აი, მოუსმინეთ ისტორიას, რომლიდანაც გაკვეთილი ყველა ადამიანმა უნდა მიიღოს. წმინდა ყურანში მოთხრობილია ყარუნის შესახებ, რომელიც იმავე ტომიდან იყო, საიდანაც მუსა შუამავალი:

إِنَّ قَارُونَ كَانَ مِنْ قَوْمِ مُوسَى فَبَغَى
عَلَيْهِمْ وَآتَيْنَاهُ مِنَ الْكُنُوزِ مَا إِنَّ مَفَاتِحَهُ لَتَنُوءُ بِالْعُصْبَةِ
أُولِي الْقُوَّةِ إِذْ قَالَ لَهُ قَوْمُهُ لَا تَفْرَحْ إِنَّ اللَّهَ لَا يُحِبُّ الْفَرِحِينَ

***„უეჭველად, ყარუნი მუსას ხალხთაგან იყო, მაგრამ ავიწროებდა მათ. ჩვენ ვუბოძეთ მას იმდენი განძი, რომ მათი გასაღებიც კი ემძიმებოდა რამდენიმე ღონიერ კაცს. მისმა ხალხმა უთხრა მას: „ნუ გათამამდები, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს მედიდურნი“.*** *(სურა ყასასი, 28/76)*

وَابْتَغِ فِيمَا آتَاكَ اللَّهُ الدَّارَ الْآخِرَةَ وَلَا تَنْسَ
نَصِيبَكَ مِنَ الدُّنْيَا وَأَحْسِنْ كَمَا أَحْسَنَ اللَّهُ إِلَيْكَ
وَلَا تَبْغِ الْفَسَادَ فِي الْأَرْضِ إِنَّ اللَّهَ لَا يُحِبُّ الْمُفْسِدِينَ

***„იმით, რაც ალლაჰმა გიბოძა, ისწრაფე საიქიო სამყოფელისკენ, და არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე. სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა და არ გაავრცელო უკეთურობა ქვეყნად, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უკეთურნი!“.*** *(სურა ყასასი 28/77)*

قَالَ إِنَّمَا أُوتِيتُهُ عَلَى عِلْمٍ عِنْدِي أَوَلَمْ يَعْلَمْ أَنَّ اللَّهَ قَدْ أَهْلَكَ
مِنْ قَبْلِهِ مِنَ الْقُرُونِ مَنْ هُوَ أَشَدُّ مِنْهُ قُوَّةً وَأَكْثَرُ جَمْعاً
وَلَا يُسْأَلُ عَنْ ذُنُوبِهِمُ الْمُجْرِمُونَ

***„მიუგო: „ყოველივე ეს მებოძა იმ ცოდნის წყალობით, რომელიც გამაჩნია.“ განა არ იცოდა, რომ მის უწინ ალლაჰმა დაღუპა მთელი თაობები, რომლებიც მჯობნი იყვნენ მასზე თავიანთი ძლიერებითა და რიცხოვნობით? ცოდვილებს არ ჰკითხავენ მათი ცოდვების გამო“.*** *(სურა ყასასი, 28/78)*

فَخَرَجَ عَلَى قَوْمِهِ
فِي زِينَتِهِ قَالَ الَّذِينَ يُرِيدُونَ الْحَيَاةَ الدُّنيَا يَا لَيْتَ لَنَا
مِثْلَ مَا أُوتِيَ قَارُونُ إِنَّهُ لَذُو حَظٍّ عَظِيمٍ

***„გამოვიდა თავის ხალხთან სამკაულებით. რომელთაც სურდათ ამქვეყნიური სიკეთენი, თქვეს: „ნეტავ, ჩვენც გვქონდეს ის, რაც ყარუნს ებოძა! უეჭველად, იგი უდიდესი წილის მფლობელია“.*** *(სურა ყასასი, 28/79)*

وَقَالَ الَّذِينَ أُوتُوا الْعِلْمَ وَيْلَكُمْ ثَوَابُ اللَّهِ خَيْرٌ لِّمَنْ آمَنَ
وَعَمِلَ صَالِحاً وَلَا يُلَقَّاهَا إِلَّا الصَّابِرُونَ

***„და თქვეს, რომელთაც ებოძათ ცოდნა: „ვაი, თქვენ! ალლაჰის წყალობა უმჯობესი იქნება მათთვის, ვინც ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე. მაგრამ მას მხოლოდ მომთმენნი მიიღებენ“.*** *(სურა ყასასი 28/80)*

فَخَسَفْنَا بِهِ وَبِدَارِهِ الْأَرْضَ فَمَا كَانَ لَهُ مِن فِئَةٍ يَنْصُرُونَهُ مِنْ دُونِ
اللَّهِ وَمَا كَانَ مِنَ الْمُنْتَصِرِينَ

***„ჩვენ ვუბრძანეთ მიწას შთაენთქა ის თავის სახლიანად. არ ჰყავდა მას შემწეები, რომლებიც დაეხმარებოდნენ ალლაჰის წინაშე, და ვერც საკუთარ თავს გადაირჩენდა“.*** *(სურა ყასასი 28/81)*

იმამი მუსლიმი გადმოგვცემს ეპიზოდს ჩვენი საყვარელი შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან:

„ერთი ადამიანი საკვებს მარცხენა ხელით ჭამდა. იქვე მყოფმა ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას მარჯვენა ხელით ჭამა უბრძანა. ამ ადამიანმა უპასუხა: „არ შემიძლია“. წმინდა შუამავლმა ﷺ წარმოთქვა: „დაე, ასე იყოს!“ვინაიდან სიჯიუტისა და სიამაყის გამო ადამიანს არ უნდოდა ისე მოქცეულიყო, როგორც ალლაჰის შუამავალმა ﷺ უბრძანა. ჰადისის მთხრო-

ბელი აგრძელებს: „იმ დღიდან იმ ადამიანს ხელის პირთან მიტანა აღარ შეეძლო“. *(რიაზუს სალიჰინ, ტ.2, ჰადისი 615)*

ისლამში ქედმაღლობა, ამპარტავნობა ხასიათდება როგორც „ისლამში გაკიცხულის აღიარება“. ამიტომ მყარი რწმენის, ღვთისნიერი ადამიანი უნდა იყო, ამ მძიმე მანკისგან რომ გათავისუფლდე. სიამაყისგან შხამსაწინააღმდეგოდ ითვლება თვინიერება, თავმდაბლობა, რაც სრულებითაც არ ნიშნავს სიმხდალესა და უსუსურობას. თვინიერება ალლაჰთან თანხმობა, ზომიერებისა და საკუთარი ადგილის ცოდნაა. მოკლედ, რომ ვთქვათ, ალლაჰის ყველა რეკომენდაციისადმი დამორჩილება. მისაბაძად საუკეთესო მაგალითების პოვნა იმ ადამიანებს შეუძლიათ, რომლებიც ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრებას სწავლობენ. ვინაიდან ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ ადამიანურობის, თვინიერებისა და თავმდაბლობის მაგალითია.

## *სიცრუე*

ტყუილი ნიშნავს „ჭეშმარიტების საწინააღმდეგოს, ვინმეს დაბნეულობაში შეყვანას“. სიტყვა „მატყუარა“ ეხება ადამიანებს, რომლებმაც სიცრუის თქმის ჩვეულება გამოიმუშავეს. ასეთი ადამიანები ნებისმიერ საზოგადოებაში გვხვდებიან. წესიერი და პატიოსანი ადამიანების გვერდით ისინი ავტორიტეტით არ სარგებლობენ. მიუხედავად იმისა, რომ ფსიქოლოგთა და პედაგოგთა მიერ წამოყენებულია მიზეზთა მთელი რიგი, რომელიც ადამიანებში ამ ჩვეულების წარმოქმნას განაპირობებს, მთავარი მიზეზი იმაშია დაფარული, რომ მატყუარა ადამიანებს არ აქვთ მყარი ხასიათი. საკუთარი თავის რწმენა მათში ძალიან სუსტია. ამ ადამიანებმა ტყუილის გამოყენების ტაქტიკა, ადამიანთა დაბნეულობაში შეყვანა მისწრაფებად გადაიქციეს, იკმაყოფილებენ რა ამით საკუთარ სურვილებს. მათ ეჩვენებათ, რომ თანამოსაუბრის მოტყუებით მორალურ კმაყოფილებასა და სულიერ სიმშვიდეს იღებენ.

---

ერთი სიტყვით, მატყუარა ადამიანებს, მათი ფსიქოლოგიური ჯანმთელობის და საზოგადოებაში წესრიგის უზრუნველყოფის თვალსაზრისითაც, მკურნალობა სჭირდებათ. რადგანაც სიცრუე არის სოციალური ავადმყოფობა, რომელიც სახიფათოა, როგორც მთლიანად საზოგადოებისთვის, ასევე ცალკეული ინდივიდისთვის, ის ქვეყნისა და რელიგიის კანონებით აკრძალულია. ჩვენს უდიდეს რელიგიაში სიცრუე ცოდვად მიიჩნევა. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا إِنْ جَاءَكُمْ فَاسِقٌ بِنَبَأٍ فَتَبَيَّنُوا
أَنْ تُصِيبُوا قَوْماً بِجَهَالَةٍ فَتُصْبِحُوا عَلَى مَا فَعَلْتُمْ نَادِمِينَ

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი მოვა თქვენთან გ ზასამცდარი რაიმე ამბით, მაშინვე გამოიკვლიეთ, რათა არ უქმნათ სიავე ხალხს უმეცრებით და მერე არ ჩავარდეთ სინანულში იმის გამო, რაც გააკეთეთ“.*** *(სურა ჰუჯურათი, 49/6)*

ადამიანის ენამ სიმართლე უნდა წარმოთქვას და არა სიცრუე. ასე გვასწავლის ისლამი. მოწიფული მუსლიმის კეთილისმქმნელი თვისებები ხომ გულმართლობა, სამართლიანობისა და ადამიანთა უფლებების დაცვაა. ჩვენი საყვარელი შუამავალი ﷺ სიცრუეს ყოველთვის დანაშაულად მიიჩნევდა და ჭეშმარიტებას ქება-დიდებას აღუვლენდა. ერთ-ერთ თავის ჰადისში მან სიცრუეს ფიცის გატეხვა და ფარისევლობის ნიშნებით მუხანათობა უწოდა. ის ბრძანებს:

*„და გახდეს თქვენთვის ცნობილი: უფრთხილდით ტყულის თქმას, ცრუ ფიცის მიცემას და ცრუმოწმეობას“. (რიაზუს-სალიჰინ, ტ. 3. ჰადისი 1580)*

სიცრუე ბევრი ოჯახური კერის დაშლის, უბედური შემთხვევისა და ტრაგედიის მიზეზი გახდა. სიცრუე იყო და რჩება საზოგადოებაში უთანხმოების მიზეზი. მაგრამ, ადრე თუ გვიან, მას, ვინც თავის საქმეში ადამიანებთან ურთიერთობებში სიცრუეს მიმართავს დასასრული დაუდგება. ჩვენი წინაპრები ამბობდნენ: **„მატყუარას სანთელი** ღამის ნამაზის დროს **იწვის“**. ეს მშვენიერი ხალხური ანდაზა ლაპარაკობს

იმაზე, რომ ტყუილი არ შეიძლება უსასრულოდ გაგრძელდეს, ის გამომჟღავნდება და დღის სინათლეზე გამოვა.

ადამიანი სულიერად ამაღლებული მანამდე რჩება, სანამ ზნეობრივ ფასეულობებს მისდევს. თუ თავის საქმეში მათი მოიმედე, ტყუილისა და სიცრუის გამოყენებას დაიწყებს, ის შეცდება. გარდა ამისა, ცხოვრების ასეთ სტილს ადამიანთა შორის ურთიერთობების განადგურება, მათთვის ბოლოს მოღება შეუძლია. ცივილური და მორწმუნე ადამიანი ყველგან და ყოველთვის სიმართლეს ამბობს. ის სამართლიანი და პატიოსანია, როგორც სიტყვით ასევე საქმით.

### *ორპირობა, ფარისევლობა*

ხასიათის ერთ-ერთ ყველაზე უსიამოვნო და საზიზღარ შტრიხად ითვლება ორპირობა. ორპირობა მუსლიმის რწმენას ასუსტებს, ხოლო გამჩენის მოსაწონ მის საქმეებს ამცირებს. ის ადამიანს ცოდვების ჩადენისკენ უბიძგებს. ისლამში მიღებულია, რომ ფარისევლობა ამორალური ადამიანის ნიშნად ჩაითვალოს. ფარისევლობა ადამიანს ორპირ მოჩხუბარედ და ცილისმწამებლად ხდის. ორპირობა სულის დაავადებაცაა. ფარისეველი ადამიანი მატყუარაა: შენიღბული, ის თავის ნამდვილ სახეს არ აჩვენებს. მისი საუბარი ფერადოვანი და დატვირთულია, ხოლო გარეგნობა მაცდური. მისი ქცევები მიმართულია იქითკენ, რომ ადამიანებს თავი მოაწონოს, გამოიწვიოს მათი მხრიდან სიყვარულიც და პატივისცემაც. მაგრამ ის არაგულწრფელი და მატყუარაა, ვინაიდან თავის ქცევებს ალლაჰის ბრძანებებს არ უსადაგებს. ის დიდ ძალისხმევას ახმარს საკუთარი მატერიალური სარგებლის უზრუნველყოფას. უზენაესი ალლაჰი მათზე, რომლებიც ფარისევლობენ, წმინდა ყურანში ასე ამბობს:

يَا اَيُّهَا الَّذِينَ اٰمَنُوا لَا تُبْطِلُوا
صَدَقَاتِكُمْ بِالْمَنِّ وَالْاَذٰى كَالَّذِى يُنْفِقُ مَالَهُ رِئَاءَ النَّاسِ

---

وَلَا يُؤْمِنُ بِاللّٰهِ وَالْيَوْمِ الْاٰخِرِ فَمَثَلُهُ كَمَثَلِ صَفْوَانٍ عَلَيْهِ
تُرَابٌ فَاَصَابَهُ وَابِلٌ فَتَرَكَهُ صَلْدًا

***„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაცემული მოწყალება ამაოდ არ ჰქმანთ დაყვედრებითა და დამცირებით; იმის მსგავსად, რომელიც ხალხის დასანახად გასცემს თავის ქონებას, და არ სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. მდგომარეობა მისი იმ კლდეს ჰგავს, რომლის ზემოდან მიწაა, ღვართქაფი დაეცა მას და დარჩა სალი ქვა“.*** *(სურა ბაყარა, 2/264)*

فَوَيْلٌ لِّلْمُصَلِّينَ  الَّذِينَ هُمْ عَن صَلَاتِهِمْ سَاهُونَ
الَّذِينَ هُمْ يُرَاؤُونَ وَيَمْنَعُونَ الْمَاعُونَ

***„ვაი, იმ მლოცველებს,ისინი, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას! ისინი, რომელნიც*** (ღვთისმსახურებას) ***სხვის დასანახად აღავლენენ! და დახმარების ხელის გაწვდენაზე*** (ზექათსა და მსგავს მოწყალებებზე) ***უარს ამბობენ“.*** *(სურა მაუნი, 107/4-7)*

არა ალლაჰზე, არამედ მოჩვენებითად ლოცვა, რათა ადამიანებმა ის ჭეშმარიტ მუსლიმად მიიღონ—ეს არის ფარისევლობის ნიშანი. მოწყალების გაცემა, ზექათის გადახდა, ღარიბი და უქონელი ადამიანების დახმარება იმისათვის, რომ ადამიანებმა შეგაქონ—ასევე ფარისევლობის ნიშანია. ბრძოლის ველზე სიმამაცის სასწაულების ჩვენება, ჯიჰადის შესრულება იმისათვის, რომ ადამიანები აღფრთოვანდნენ—ეს ასევე ფარისევლობის გამოვლინებაა. ფარისევლები განკითხვის დღეს ალლაჰის წინაშე საზიზღარი სახეებით წარსდგებიან.

იქ, სადაც ფარისეველი და ორპირი ადამიანები იკრიბებიან, სითბო და გულწრფელობა არ არის. იქ ადამიანები ერთმანეთის მიმართ უნდობლობას გრძნობენ, ვინაიდან ისინი არავის ენდობიან. ფარისევლებისგან შემდგარ საზოგადოებაში სიმშვიდე არ არის. სწავლულები მიუთითებენ ისეთი შტრიხის, როგორიც ფაეისევლობაა, წარმოქმნის სამ

ძირითად მიზეზზე: ადამიანთა მხრიდან შექების სურვილი, განსჯის შიში და სარგებლისკენ (როგორც მატერიალური ასევე სულიერი) მისწრაფება. მათში რომლებშიც ეს გრძნობა არსებობს, ორპირობა ვლინდება. აუცილებელია, რომ ადამიანმა ხასიათის ეს შტრიხი ან თვითონ მოიშოროს თავიდან ან ამაში მას სხვები დაეხმარონ.

ჩვენი რელიგიის მიხედვით, სრულყოფილი ადამიანი—ეს არის, გულმართალი, საკუთარი თავისა და სიტყვის ერთგული პიროვნება, რომლის სიტყვა და საქმე ერთმანეთს არ შორდება. ფარისევლობა მისთვის დამახასიათებელი არ არის. ის, ვისაც უზენაესი ალლაჰის ეშინია, მართალი, პატიოსანი ადამიანია და არ შეიძლება ფარისეველი იყოს. ორპირი ადამიანის რწმენა სუსტია, ხოლო საქმე—არასაიმედო. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ფარისევლობას სრულებით ნათელი განსაზღვრება მისცა. აი, ზოგიერთი მათგანი:

*„ადამიანები, რომლებსაც ამ ცხოვრებაში ორი სახე აქვთ, განკითხვის დღეს შეკრებილნი იქნებიან, როგორც ფარისევლები“*

*„ყველაზე ცუდი ის ადამიანები არიან, რომლებიც ხალხის ერთ ნაწილს ერთს, ხოლო მეორე ნაწილს მეორე სახეს უჩვენებენ.“*

*„არსებობს სამი ნიშანი, რომელიც ფარისეველს გამოავლენს: ის ცრუობს, როცა საუბრობს, არ იცავს მიცემულ სიტყვას და ღალატობს, თუ მას ენდნენ“. დაე, ალლაჰმა დაიცვას ყველა ადამიანი ფარისევლობისა და ორპირობისგან“.*

### *მექრთამეობა*

მექრთამეობა ეს არის საკუთარი უფლებამოსილების, საშუალებების გამოყენება იმისათვის, რომ სიკეთეზე ან ფულზე გაცვლით არაკანონიერი შემოსავალი მიიღო. ეს ერთ-ერთი ყველაზე უფრო მავნე საქციელია, რომელიც რო-

გორც ინდივიდის, ასევე საზოგადოების ზნეობრივი დაცემის მიზეზი ხდება.

მექრთამეობა როგორც მიმცემისთვის, ასევე ამღებისთვის რელიგიისა და კანონის თვალსაზრისით, დანაშაულად ითვლება, ვინაიდან სადაც მექრთამეობაა, იქ არ არსებობს სამართლიანობისა და საიმედოობის გარანტია. თუ საზოგადოებაში არ არის ავტორიტეტი, დისციპლინა, თუ მასში კანონები არ მოქმედებს, თუ სინდისი სუფთა არ არის, ის დასაღუპადაა განწირული. მხოლოდ იმ პირობით, რომ სიკეთე, ქონება, ფული პატიოსანი გზით არის გამომუშავებული, შეუძლია მათ ადამიანის მიმართ პატივისცემა გამოიწვიონ, ხოლო თვით ადამიანი სიმშვიდისა და სულიერი წონასწორობის მდგომარეობაში იქნება. სხვათა შორის, იმ ადამიანებს, რომლებიც ქრთამის აღებას არიან მიჩვეულნი, პირადის სასარგებლოდ ეროვნული ინტერესების უგულებელყოფაც კი შეუძლიათ. სწორედ ქრთამის ამ ავისმომასწავებელმა თავისებურებამ გამოიწვია ისლამში მისი მკაცრი აკრძალვა. აი, რა თქვა ქრთამის შესახებ ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ﷺ;

*„ალლაჰმა დაწყევლოს ქრთამის მიმცემიცა და ამღებიც, ასევე მათი შუამავალი“* (ფეთჰულ-ქებირი, ტ.3, 13) *„მიმცემისა და ამღების ადგილი ჯოჯოხეთშია“* (ფეთჰულ-ქებირი. ტ.2 138)

ყველა საღად მოაზროვნე მუსლიმი უნდა მოერიდოს ქრთამს, რომლისთვისაც სასჯელი ასეთი მკაცრია. ისლამის მიხედვით, ამ ქვეყანაზე თითოეული პასუხისმგებელია თავის ქმედებებზე. მარადიულ ცხოვრებაში თითოეული თავისი საქმეებისთვის უზენაეს ალლაჰს ანგარიშს ჩააბარებს. სურა „ენბიას“ 47- ე აიათში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

وَنَضَعُ الْمَوَازِينَ
الْقِسْطَ لِيَوْمِ الْقِيَامَةِ فَلَا تُظْلَمُ نَفْسٌ شَيْئاً وَإِنْ كَانَ
مِثْقَالَ حَبَّةٍ مِّنْ خَرْدَلٍ أَتَيْنَا بِهَا وَكَفَى بِنَا حَاسِبِينَ

***„და ჩვენ განვაწესებთ სამართლის სასწორებს აღდგომის დღეს, მაშინ არავინ არ დაიჩაგრება. და მდოგვის მარცვლის ოდენაც რომ იყოს, მას მოვიტანთ. და საკმარისი ვართ ჩვენ ანგარიშმსწორებლებად"***

თუ ჩვენ გულებში ღვთიურ კანონებსა და ბრძანებებს ადგილი, ჯერ კიდევ, არ უპოვია, გამოდის რომ ჩვენ ჯერ კიდევ ვერ გავხდით სრულყოფილი მუსლიმები. იმ ადამიანებისგან, რომლებსაც ყოვლისშემძლე ალლაჰის რისხვის არ ეშინიათ, ღვთის მონა-მსახურის მოვალეობები არ იციან, კანონს არ ემორჩილებიან, ყველაფერია მოსალოდნელი. ქრთამი არის საშინელი უბედურება, რომელიც აღვივებს ლტოლვას ადამიანის გულების გამშავებელი სარგებლისკენ, ის საზოგადოებაში უწმინდურებას ავრცელებს, რითაც მის კრახს იწვევს. ამ მანკიერების თავიდან მოშორების ერთადერთი საშუალება უზენაესი ალლაჰის წინაშე შიშია.

## *მათრობელა სასმელები (ალკოჰოლი)*

რწმენის შემდეგ ადამიანის ყველაზე მეტი სიმდიდრე, მისი ჯანმრთელობაა. ვინაიდან არაჯანმრთელ ადამიანს არ შეუძლია, ამ ქვეყანაზე სრულად საკუთარი ვალდებულებების შესრულება, ასევე ის ვერ შეასრულებს ყველაფერ იმას, რაც მარადიულ ცხოვრებაში მის ბედნიერებას უზრუნველჰყოფს. როგორც პოეტმა თქვა; „ცხოვრება—ეს არის ადამიანის შვილის ვალდებულებაც და უფლებაც"

იმისათვის, რომ ადამიანმა სიცოცხლის უფლება მშვიდად გამოიყენოს, მას დაკისრებული აქვს ზოგიერთი ვალდებულება, რომლებიც მან უნდა შეასრულოს. მათ რიცხვს მიეკუთვნება საკუთარი რელიგიის, საგვარეულოს, ქონების დაცვა, საკუთარი მისწრაფებებისა და სურვილების მოთვინიერება. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს;

وَاَنْفِقُوا فِي سَبِيلِ اللّٰهِ وَلَا تُلْقُوا بِاَيْدِيكُمْ اِلَى

التَّهْلُكَةِۚ وَاَحْسِنُواۚ اِنَّ اللّٰهَ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

---

***„გაიღეთ ალლაჰის გზაზე, და თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით, და სიკეთე აკეთეთ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმყოფელები“.*** *(სურა ბაყარა, 2/195)*

ეს ღვთიური ბრძანება აფრთხილებს ყველა გონიერ მუსლიმს, ყოველივე მავნესა და სახიფათოსგან. პირველ რიგში აქ საუბარია, მავნე ჩვეულებებზე, რომლებიც აკრძალულია ჩვენი რელიგიის მიერ. მათში შედის ალკოჰოლისა და ნარკოტიკული ნივთიერებების გამოყენება და აზარტული თამაშები. როგორც ცნობილია, ალკოჰოლი არის ადამიანის ჯანმრთელობის დარღვევის და მასში სხვადასხვა დაავადების გამომწვევი მიზეზი.

სიმართლეა ისიც, რომ ლოთობა მრავალი კატასტროფისა და უბედურების მიზეზია. გარდა ამისა, ლოთობა ადამიანთა შორის სიყვარულისა და პატივისცემის ძაფების გაწყვეტის მიზეზია, ის ხელს უწყობს სიძულვილისა და ზიზღის განვითარებას. ამის მაგალითი ძალიან ბევრია. აი, რატომ აკრძალა ჩვენმა რელიგიამ სპირტიანი სასმელებისა და ნარკოტიკების გამოყენება ჯერ კიდევ მრავალი საუკუნის წინ, წმინდა ყურანი ამასთან დაკავშირებით ბრძანებს;

اِنَّمَا يُرِيدُ الشَّيْطَانُ اَنْ يُوقِعَ بَيْنَكُمُ الْعَدَاوَةَ وَالْبَغْضَاءَ فِى الْخَمْرِ وَالْمَيْسِرِ

وَيَصُدَّكُمْ عَنْ ذِكْرِ اللّٰهِ وَعَنِ الصَّلٰوةِ فَهَلْ اَنْتُمْ مُنْتَهُونَ

***„უეჭველად, ეშმაკს სურს მტრობისა და სიძულვილის ჩამოგდება თქვენს შორის ალკოჰოლური სასმელითა და აზარტული თამაშებით. ამით უნდა მოგაცდინოს თქვენ ალლაჰის ხსენებასა და ლოცვას. უკვე თავი ანებეთ არა*** (თავი გაანებეთ, არ მიეკაროთ ალკოჰოლურ სასმელებსა და აზარტულ თამაშებს)***“.*** *(სურა მაიდე 5/91)*

ალკოჰოლი ზიანს აყენებს, როგორც ადამიანის კეთილდღეობას, ასევე მის ჯანმრთელობას. ერთმა მოაზროვნემ თქვა; „ალკოჰოლით სავსე თასი საძაგელია, ხოლო მასში ეშმაკი იმყოფება“.

ერთმა სახელმწიფო მოღვაწემ, სურდა რა ხაზი გაესვა ალკოჰოლის მავნებლობისთვის, შემდეგი სიტყვები თქვა; „შესაძლოა, მოიძებნებიან ადამიანები, რომლებიც ალკოჰოლს დაიცავენ, მაგრამ ალკოჰოლი მათ ვერასდროს დაიცავს. ზოგიერთნი ამბობენ, რომ ალკოჰოლს იმისთვის იყენებენ, რათა მწუხარება, უსიამოვნება დაივიწყონ და დრო მხიარულად გაატარონ. ჩემი აზრით, ეს მცდარი აზრი და დეზინფორმაციაა, ვინაიდან დროის შესანიშნავად გატარება ადამიანს ალკოჰოლის მიღების გარეშეც შეუძლია“.

მთელ მსოფლიოში ალკოჰოლის გამოყენებასთან დაკავშირებული ტრაგედიები უამრავია. მდგომარეობა არც თუ ისე სახარბიელოა. დიდი მწუხარებით ვიგებთ, რომ უკანასკნელ 10 წელიწადში ალკოჰოლის გამოყენება 350% გაიზარდა. ეს სამწუხარო ტენდენცია გვაშინებს. ყველა სპირტის შემცველი სასმელი ჯანმრთელობისთვის საზიანოა. ჩვენი რელიგიის მიერ ნებისმიერი რაოდენობის ალკოჰოლური სასმელის მიღება აკრძალულია. მოუსმინეთ ჩვენი ძვირფასი შუამავლის ﷺ სიტყვებს;

*„ნებისმიერი სასმელი, რომელიც თრობას იწვევს აკრძალულია“ (მეჰმედ სოფუოღლუ, საჰიჰი მუსლიმის თარგმანი, ტ.6, გვ 227)*
*„თუ ვინმე სპირტიან სასმელებს დალევს და ამ ცოდვას არ მოინანიებს, სამოთხის სასმელის გასინჯვის შესაძლებლობას მოიკლებს“ (ტ.6, გვ. 239)*

ალბათ, არ დარჩნენ ისეთი ადამიანები, რომლებსაც ალკოჰოლიკები არ უნახავთ და არ სმენიათ იმ სიტუაციებზე, რომლებშიც ისინი ხვდებიან. მაგრამ ზოგიერთი ადამიანი, რომელმაც ალკოჰოლის მოხმარების სავალალო შედეგების შესახებ იცის, მაინც არ ტოვებს ამ მავნე ჩვეულებას, რაც, როგორც ჩანს, მათში გონიერების არარსებობას ამტკიცებს. ნამდვილი მუსლიმი ისწრაფვის ისეთი საქმეებისკენ, რომელსაც მოაქვს სარგებლობა და არა ზიანი. ამიტომ ისინი გაურბიან ლუდხანებსა და მსგავსი სახის დაწესებულებებს. დაე, ალლაჰმა ჩაუნერგოს ადამიანებს რწმენა და შეაძულოს მათ სპირტიანი სასმელები!

## *აზარტული თამაშები*

ადამიანისთვის კიდევ ერთი უბედურება, ჩვენი რელიგიის მიერ აკრძალული ბანქოს აზარტული თამაშებია. ამასთან აკრძალულია არა მარტო ბანქოს, არამედ ყოველგვარი თამაში, რომლის მიზანიც ფულის მოგებაა. აზარტული თამაში შემოსავლის მიღების არაკანონიერი გზაა. მოთამაშეებისთვის, სარგებლის ნაცვლად, მას ზიანი მოაქვს. ის, რაც დღეს გამომუშავდება, ხვალ ქარს მიაქვს. აზარტული თამაშების ჩვეულებას ყოველთვის სავალალო შედეგები მოაქვს. ვინაიდან ადამიანი ჯამში მწუხარების, ტანჯვის, სიღარიბის მეტს ვერაფერს იღებს. აზარტული მოთამაშე დანაკარგისა და წაგების ზომის მიხედვით სულ უფრო წიწმატდება და მას ბოლოსდაბოლოს შურისძიების წყურვილი ეუფლება, რომლის შედეგები მეტად სავალალოა.

ჯორჯ ვაშინგტონმა აზარტულ თამაშზე ასე თქვა; „აზარტული თამაში სიხარბის პირმშო, ბოროტების ძმა და ზარალის მამაა“.

აზარტული თამაშები აკრძალულია ისლამის მიერ, ვინაიდან წარმოადგენს ფულის, ჯანმრთელობისა და დროის ფლანგვის მიზეზს. აზარტული თამაშის შედეგად მიღებული მოგება, ბინძურად ითვლება. ცოდვის ჩადენა ნიშნავს, ალლაჰის დადგენილებების წინააღმდეგ მოქმედებასა და მის მიერ აკრძალული საქმეების ჩადენას. აზარტული თამაშები, ისევე როგორც ალკოჰოლი დამღუპველად მოქმედებს ნერვულ სისტემაზე. მოთამაშეები ნერვიულები და ფეთქებადები ხდებიან. ისინი ფეთქდებიან უმნიშვნელო მიზეზის გამო და დანაშაულის ჩადენა შეუძლიათ.

რა მხრიდანაც უნდა შევხედოთ აზარტულ თამაშებს, შეიძლება დავინახოთ, რომ მათ მხოლოდ ზიანი მოაქვს. ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა ბრძანა:

*„ნებისმიერი აზარტული მოთამაშე უზენაესი ალლაჰისა და მისი შუამავლის წინააღმდეგ ამბოხებულად ითვლება“*

## *ნარკოტიკული საშუალებები*

კიდევ ერთ ყველაზე სახიფათო მიდრეკილებად ნარკოტიკული საშუალების მოხმარება ითვლება. როგორც ცნობილია, მიდრეკილებას უწოდებენ „ისეთი მავნე ნივთიერებების გამოყენების უარყოფით ჩვეულებას, რომელიც პირველად მოხმარებული იქნა არცოდნის გამო, რომლისგანაც, სუსტი ნებისყოფის ადამიანს თავის არიდება არ შეუძლია, მიუხედავად იმისა, რომ მისი მავნეობის შესახებ იცის" ისეთი ნარკოტიკების წარმოება, როგორებიცაა ჰეროინი, მორფინი, კოკაინი და მათი მსგავსნი, ხდება ბუნებრივი ან სინთეტიკური გზით, ხოლო გასაყიდად ხვდება „შავ ბაზარზე". მათში დაფარულია დიდი ზიანი, ვინაიდან ადამიანს გამოუმუშავდება მათი მოხმარების ჩვევა. მათი მოხმარებისგან თავის არიდება მეტად გაძნელებულია, ვინაიდან ადამიანი მათზე დამოკიდებული ხდება.

ამიტომ ჩვენს ახალგაზრდობას მინდა ვუთხრა; „საყვარელო ბიჭებო და გოგონებო! ჩვენ გვჯერა თქვენი და ვხედავთ, რომ თქვენი დიდი უმრავლესობა კარგად არის აღზრდილი, დაკავებულია სწავლით ან მუშაობით. მაგრამ შესაძლებელია, თქვენ შორის არიან მოტყუებულნიც, რომელთა გამოყენება უწესო ადამიანებს თავიანთი საძაგელი მიზნებისთვის უნდათ. იცოდეთ რომ ნარკოტიკები არის ხაფანგში სატყუარა, რომელიც გამზადებულია ჩვენი ახალგაზრდობისთვის, ჩვენი ხალხისთვის გარეული და შინაური მტრების მიერ. ნარკოტიკული ნივთიერებების მოხმარება აკრძალულია, როგორც ჩვენი ქვეყნის კანონებით, ასევე ჩვენი რელიგიით. ამ ხიფათისგან შორს ყოფნა ყველაზე მეტად დამოკიდებულია თვით ადამიანზე, მის რწმენაზე, მის მიერ საკუთარი ვალდებულებების გაგების ხარისხზე. ყველა ჩვენგანზე ძევს პასუხისმგებლობა ერის ჯანმრთელობაზე, დაწყებული უშიშროების და სამართალდამცავი ორგანოებიდან, დამთავრებული ოჯახითა და სკოლით.

აქ, მინდა, ერთი აზრი გაგიზიაროთ; ნარკოტიკებთან, ალკოჰოლთან, აზარტულ თამაშებთან ბრძოლის ყველაზე ეფექტური და ქმედითი იარაღია ბავშვებში პასუხისმგებ-

ლობის გრძნობის განვითარება, მათში კანონისადმი პატივისცემის აღზრდა. არ უნდა დავივიწყოთ იმის შესახებ, რომ პასუხისმგებელნი ვართ უზენაესი ალლაჰის წინაშე. ადამიანის ნებისყოფა ძლიერი იქნება. თუ მისი სულის აღზრდას საკმარისი ყურადღება დაეთმობა. სწორედ მაშინ შეძლებს ადამიანი გაუმკლავდეს ბოროტების ყოველგვარ გამოვლინებას და არ დაექვემდებარება გარედან არანაირ უარყოფით ზეგავლენას. ეს არის ჭეშმარიტება, რომლის უარყოფაც შეუძლებელია.

***მოდა***

არის კიდევ ერთი მიდრეკილება, რომელიც დღითიდღე უფრო ფართო გავრცელებას იღებს. მას ჰქვია მოდა. მოდით გატაცება, მფლანგველობის მსგავსია, რომელსაც, როგორც ინდივიდი, ასევე საზოგადოება კატასტროფამდე მიჰყავს, ვინაიდან ეს ავადმყოფობაა. მოდა ახალისებს მფლანგველობას. მოდა და მფლანგველობა ისეთი რამაა, რომელთაც შეუძლიათ ეკონომიკის, ზნეობრიობისა და ოჯახური ბედნიერების დანგრევა. რამდენი ახალი და ადამიანებისთვის სამსახურის გამწევი ნივთი იყრება იმ მიზეზით, რომ ისინი მოდიდან გადავიდა, რომ უკვე დაძველდა! განსაკუთრებით ეს გავრცელებულია ადამიანთა შეძლებულ ფენაში. ყოველი ახალი სეზონის დადგომისთანავე ტანსაცმლის შეცვლის მოდა მხოლოდ იმ ფირმებს აძლევს ხელს, რომლებიც ექსპლუატაციას უწევენ ადამიანის ამ მავნე ჩვევას. მოდით, ნუ დავივიწყებთ იმის შესახებ, რომ მოდა ეს არის დიდი კოზირი იმ საზოგადოების დაშლის დაჩქარების საქმეში, რომელიც კარგავს საკუთარ სულიერ და ეროვნულ ორიენტირებს. ეს სამომხმარებლო „ისტერია“, რომლის კონსტატირება მწუხარებით გვიხდება, ხდება იმის მიზეზი, რომ ჩვენი, სუსტი ხასიათის მქონე გოგონათა ნაწილის ქცევებში ჩნდება დარღვევები, რომლებიც გარყვნილებამდე და პროსტიტუციამდე მიდის. ეს მეტად სამწუხარო, სირცხვილის გამომწვევი სიტუაციაა.

ყურანში ტანსაცმლის დანიშნულების შესახებ ასეა ნათქვამი:

يَا بَنِي آدَمَ قَدْ أَنزَلْنَا عَلَيْكُمْ لِبَاساً
يُوَارِي سَوْءَاتِكُمْ وَرِيشاً

***„ჰეი, ადამის შვილნო! ჩვენ მოგივლინეთ თქვენ სამოსი თქვენთა სარცხვინებელთა დასაფარად“.*** *(სურა არაფი 7/26)*

ტანსაცმელს აქვს სამი სასარგებლო თვისება: ადამიანის სხეულზე უარყოფითი ზეგავლენის მოშორება, სასირცხო ადგილების დაფარვა, ასევე მორთულობა. გონება ადამიანს კარნახობს საკუთარი სხეული ტანსაცმლის საფარველის ქვეშ დაიფაროს, რათა თავი საზიანოსგან დაიცვას და სასარგებლო შეიძინოს. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

وَاللّٰهُ جَعَلَ لَكُم مِّمَّا خَلَقَ ظِلاَلاً وَجَعَلَ لَكُمْ
مِّنَ الْجِبَالِ أَكْنَاناً وَجَعَلَ لَكُمْ سَرَابِيلَ تَقِيكُمُ
الْحَرَّ وَسَرَابِيلَ تَقِيكُمْ بَأْسَكُمْ كَذَلِكَ يُتِمُّ نِعْمَتَهُ
عَلَيْكُمْ لَعَلَّكُمْ تُسْلِمُونَ

***„და ალლაჰმა დაადგინა თქვენთვის საჩრდილობელი იმისგან, რაც გააჩინა. და დაადგინა თქვენთვის თავშესაფარი მთებში. დაადგინა თქვენთვის სამოსი, რომელიც სიცხისგან გიცავთ და სამოსი, რომელიც საფრთხისგან გიცავთ. ამგვარად, სრულჰქმნის თავის წყალობას თქვენზე, ეგების ჰმორჩილოთ“*** *(სურა ნაჰლი 16/81)*

ლამაზი ტანსაცმლის ჩაცმა მორწმუნეებს ნებადართული აქვთ. ამასთან მითითებულია იმის ჩარჩოებიც, თუ როგორი უნდა იყოს მუსლიმთა მორთულობა: ადამიანი, რომელიც ლამაზ ტანსაცმელს იცვამს, ამისგან ამაყი და ამპარტავანი არ უნდა გახდეს. ასევე არ უნდა დაივიწყოს, რომ ეს სიკეთე ალლაჰისგან მოდის, რომელიც ითხოვს, რომ მუსლიმები თავმდაბლები და მორიდებულნი იყვნენ. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს; „უზენაესმა ალლაჰმა მიბრძანა;

*„იყავით კეთილგანწყობილნი და მორიდებულნი ერთმანეთის მიმართ, და არავინ დააყენოს საკუთარი თავი სხვებზე მაღლა“. (მუსლიმი, ჯენნათი 64, ასევე აბუ დაუდი, ადაბი, 40; იბნ მაჯე, ზუჰდი 16, 23)*

ისლამი მოგვიწოდებს ყველაფერში ზომიერი ვიყოთ და საშუალო გზას მივსდიოთ. ჰადისები ლაპარაკობს იმის შესახებ, რომ ადამიანი თავისი გარეგნული იერით არააკურატული არ უნდა იყოს, ასევე არ უნდა იყოს გაყოყოჩებული საკუთარ ტანსაცმელთან მიმართებაში. ჭეშმარიტი ხელოვნება ამ ორი მოთხოვნის დაცვაში მდგომარეობს, ვინაიდან გარეგნულ იერთან მიმართებაში დაუდევრობას დაცემამდე და უპატივცემულობამდე მივყავართ, ხოლო გადაჭარბებას—ქარაფშუტობამდე და აბსურდამდეც კი. *(მავერდი, ადაბუდ-დუნია ვედ-დინი, 341. 342)*

როგორც ვხედავთ, რაც შეეხება ტანსაცმელს ისლამში, ეს არის მისით სხეულის დაფარვა და მისი სისუფთავე. ჩვენს რელიგიაში რეკომენდირებულია სუფთა და უბრალო ტანსაცმელი, რომელსაც ყველა ატარებს.

მოდა არის ავადმყოფობა, რომელიც ეხება არა მარტო ტანსაცმლის ინდუსტრიას. ის ვლინდება მანქანების, საყოფაცხოვრებო ტექნიკის, ძვირფასეულობის მოხმარებაში. რამდენი ოჯახური კერა ქრება ყოველდღიურად ამ ავადმყოფური მიდრეკილების გამო, რამდენი საფულე, სალარო ცარიელდება! ამისგან სიძნელეთა ტვირთს და ტკივილს მთელი საზოგადოება ეწევა.

თუ ეს ასეა, დადგა დრო ამ უაზრო დანახარჯებს ბოლო მოეღოს. ჩვენი რელიგია, რომელიც ალლაჰის ბრძანებით იცავს როგორც მთლიანად საზოგადოების, ასევე ცალკეული პიროვნებების ინტერესებს, გვიბრძანებს, ეს დაუყოვნებლივ გავაკეთოთ. ერთ-ერთ ჰადისში ენესი ალლაჰის შუამავლის ﷺ ნათქვამს გადმოგვცემს;

*„თქვენი რწმენა მყარი მხოლოდ მაშინ იქნება, როდესაც თითოეული თქვენგანი სხვას იგივეს უსურვებს, რაც საკუთარი თავისთვის უნდა“. (რიაზუს-სალიჰინი, ტ.1, ჰადისი 234)*

თითოეული, ვინც გულით იღებს ამ ბრძანებას, სახლში, ოფისში—ერთი სიტყვით ყველგან ეკონომიური უნდა იყოს და შეეცადოს მოდის უბედურებას შეეწინააღმდეგოს, იბრძოლოს, რათა რწმენა გაიმყაროს.

### *მრუშობა*

ადამიანი ქმედებებს აზრისა და გრძნობების ზეგავლენით სჩადის. თუ მისი აზრები და გრძნობები დადებითზეა ორიენტირებული, მისი ქმედებებიც ღვთისნიერია. თუ ისინი უარყოფითისკენაა მიმართული, ამან, შესაძლოა, სამწუხარო შედეგებამდე მიგვიყვანოს. ვინაიდან ადამიანში ჩადებულია, როგორც კარგი, ასევე ცუდი მიდრეკილებები. თუ ადამიანი თავის გონებას არ ემორჩილება და საკუთარი ვნებების, კერძოდ კი ცხოველურის, მძევალი ხდება, მას შუძლია არასამართლებლივი ქმედება ჩაიდინოს. შარიათის მიხედვით, მრუშობად ითვლება ინტიმური ურთიერთობა იმ მამაკაცსა და ქალს შორის, რომლებიც ერთმანეთთან კანონიერი ქორწინებით არ არიან დაკავშირებულნი. მსგავსი ურთიერთობები ჩვენს რელიგიაში კანონსაწინააღმდეგო ქმედებებია და ამიტომ ასეთი სახის სურვილების დაკმაყოფილება აკრძალულია. წმინდა ყურანში ამასთან დაკავშირებით ნაბრძანებია:

اِنَّ اللّٰهَ يَاْمُرُ بِالْعَدْلِ
وَالْاِحْسَانِ وَاِيتَائِ ذِى الْقُرْبٰى وَيَنْهٰى عَنِ الْفَحْشَاءِ
وَالْمُنْكَرِ وَالْبَغْىِ يَعِظُكُمْ لَعَلَّكُمْ تَذَكَّرُونَ

***„უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავებზე დახმარებას. და კრძალავს სიძულვილს, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას. იგი შეგაგონებთ თქვენ, ეგების გულისხმაჰყოთ“*** *(სურა ნაჰლი, 16/90)*

---

სიტყვა „გარყვნილება“ ამ კონტექსტში მუსლიმი სწავლულების მიერ ასეა განმარტებული: „უდისციპლინობა—ეს არის ადამიანის ვნებები, რომელიც ნებადართულის საზღვრებიდან გამოდის. საღად მოაზროვნე პიროვნება ზიზღს განიცდის იმ ადამიანების მიმართ, რომლებიც თავიანთ ვნებებს ემორჩილებიან. ადამიანთა მიწიერი მიდრეკილებებს ისლამი არ მიესალმება და მათზე მიყოლას გარყვნილებას უწოდებს“. *(ო.ნ. ბილმენი, წმინდა ყურანის თარგმანი, ტ.4, 1816)*

გარყვნილების ზემო ზღვარი არის მრუშობა. ის ჩვენ რელიგიაში აკრძალულია. მრუშობასთან მიახლოებაც კი აკრძალულია, რომ აღარაფერი ვთქვათ თვით ფაქტზე. სურა „ისრას“ 32-ე აიათში ნაბრძანებია:

وَلاَ تَقْرَبُواْ الزِّنَى إِنَّهُ كَانَ فَاحِشَةً وَسَاءْ سَبِيلاً

***„და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გ ზაა“.***

მრუშობა ადამიანის ნამდვილ ბუნებას ეწინააღმდეგება და ულამაზო საქციელია. ის საკუთარ თავში მრავალ ხიფათს მალავს, როგორც სამედიცინო, ასევე ზნეობრივი და საზოგადოებრივი თვალსაზრისით. ის მრვალი სიავისა და უბედურების მიზეზია. ამიტომ მრუშობის შესახებ ასეა ნათქვამი: „მრუშობა არის საქციელი, რომელიც თავისი ჭუჭყით კაცობრიობის სუფთა სიცოცხლეს სვრის, ხოლო მრუშობით დაკავებული ადამიანები ორივე სამყაროში სიღარიბისა და სირცხვილისთვის არიან განწირულნი“. მცნება „ღირსება“ ჩვენს რელიგიასა და წეს-ჩვეულებებში წმინდაა. მრუშობა ანადგურებს ადამიანის უმანკოებას. ჩვენი წინაპრები ამბობდნენ: „უმჯობესია სიკვდილი, ვიდრე პატივისა და ღირსების გარეშე ცხოვრება“. ასე უსვამდნენ ისინი ხაზს, რადაც უნდა დაჯდომოდათ, თუნდაც სიცოცხლის ფასად, პატივისა და ღირსების შენარჩუნების აუცილებლობას. ჩვენს წმინდა წიგნში იმ ადამიანებზე, რომლებმაც ხსნასა და ბედნიერებას მიაღწია, ასეა ნაბრძანები:

وَالَّذِينَ هُمْ لِفُرُوجِهِمْ حَافِظُونَ

***„და ისინი, რომელნიც თავიანთი ნამუსის დამცველნი არიან.“*** *(სურა მუ'მინუნი, 23/5)*

მუსლიმი მეცნიერები მიიჩნევენ, რომ სიცოცხლით სავსე სუბსტანცია, რომელიც უკანონო, მისთვის შეუფერებელ ადგილზე ხვდება, ქმნის წინაპირობას ახალი სიცოცხლის წარმოსაქმნელად. ამ უკანონო ბავშვების მოკვლას ჯერ კიდევ, დედის საშვილოსნოში ან უკვე მათი დაბადების შემდეგ ცდილობენ. ბავშვის სიცოცხლეს რომც არ შეეხონ, ის მაინც სძულთ და ასეთი ბავშვი ცხოვრებაში უბედურია. ეს კი საზოგადოებისთვის ცოცხალი არსების დაკარგვას ნიშნავს.

საზოგადოებაში, სადაც გარყვნილება სჭარბობს, უარესდება გენოფონდი, შესაძლოა, მოხდეს სისხლის აღრევა, ნათესაური კავშირები სუსტდება, ხოლო ასეთი საზოგადოება დასაღუპადაა განწირული. საზოგადოებისთვის სასიკვდილო საშიშროება დაფარულია იმაში, რომ, რადგანაც ცხოველური ინსტიქტები მრუშობის გზით კმაყოფილდება, ოჯახის ინსტიტუტი ბოლოსდაბოლოს პარალიზებული გახდება. ამგვარად, ოჯახი დაკარგავს თავის ფასს, მნიშვნელობას და უკანა პლანზე გადაიწევს. იქ, სადაც ყველაზე მეტი მრუშობა და გარყვნილებაა, ახლოსაა ხალხის კრახი. კაცობრიობის ისტორია მისი შექმნის ყველაზე ადრეული დროიდან ჩვენს დრომდე ამ ჭეშმარიტების მოწმეა. ამ საშიშროების მიზეზით ისლამი კრძალავს მრუშობას და მას ერთ-ერთ უდიდეს ცოდვად მიიჩნევს.

როგორც ცნობილია, ადამიანისთვის დამახასიათებელია სქესობრივი ლტოლვა, თუ მისი კონტროლირება არ მოხდება, მას შეუძლია ადამიანს მრუშობის გზისკენ უბიძგოს. ამის თავიდან ასაცილებლად ისლამმა ადამიანების ყურადღება იმ მომენტებზე გაამახვილა, რომლებსაც მრუშობისკენ მისი პროვოცირება შეუძლია. ჩვენმა რელიგიამ სქესთა შორის ურთიერთობების ჩარჩოები დააწესა. ასე, მაგალითად, უკიდურესი აუცილებლობის გარეშე მამრობითი და მდედრობითი სქესის პიროვნებებს მარტო დარჩენა ეკრძალებათ. ქალს აკრძალული აქვს, ქმრის გამოკლებით, მამაკაცებისთვის მოიკაზმოს. ისლამი ახალისებს იმათ დახმარებას, რომლებ-

საც დაქორწინება სურთ, უბიძგებს ადამიანებს, რომ ისინი, ერთმანეთის ღირსი, მომავალი მეუღლეების ნაცნობობაში შუამავლები იყვნენ. ისლამი არ მიესალმება რიტუალებს, რომლებიც ქორწინების განხორციელებას ართულებს, მაგალითად გამოსაყიდი საცოლისთვის და ა.შ.

მრუშობის ჩამდენთათვის სასჯელი მძიმე იქნება. ყურანი არა მარტო მრუშობას, არამედ მასთან მიახლოებასაც კრძალავს. თანამედროვე სტატისტიკის მიერ დამტკიცებულ ჭეშმარიტებას წარმოადგენს ის ფაქტი, რომ მრუშობა და მისი უკიდურესი ფორმა პროსტიტუცია როგორც ცალკეული ადამიანის, ასევე მთელი საზოგადოების ჯანმთელობას დიდ ზიანს აყენებს. სიფილისი, გონორეა და შიდსი უფრო ხშირად სქესობრივი გზით გადადის.

ნამდვილად, იმათი ცხოვრება, რომლებიც მიწიერ ვნებებს ემორჩილებიან, სხვადასხვა უბედურებებით არის სავსე. რამდენი ახალგაზრდა ქალი და გოგონა გახდა მსხვერპლი, მოხვდნენ რა უდისციპლინობისა და გარყვნილების ჭაობში!

მშობლებმა თავიანთი სიფხიზლე არ უნდა დაკარგონ და ყურადღებიანნი იყვნენ. მათ თავიანთ შვილებს გარყვნილებისა და მრუშობის მავნებლობის შესახებ ყველანაირი ცოდნა უნდა მისცენ. ბავშვების დატოვება ამ თემის შესახებ ცოდნის გარეშე უაღრესად სახიფათოა. განსაკუთრებით ეს მათი განვითარების ახალგაზრდულ პერიოდს ეხება. შეუზღუდავ თავისუფლებასა და უპასუხისმგებლობას შეუძლია, ისინი დამღუპველ შედეგებამდე მიიყვანოს. ბავშვებს პატივის, ღირსებისა და მათი მნიშვნელობის შესახებ უნდა შევამეცნებინოთ. სანამ გვიან არ არის, მათ უნდა ავუხსნათ, რომ სქესთა შორის უკანონო კავშირები აკრძალულია, წინააღმდეგ შემთხვევაში, შესაძლოა, მათ თავზე უზენაესი ალლაჰის რისხვა დაიტეხონ.

პორნოგრაფიული ჟურნალების აკრძალვის დრო დადგა. დაუშვებელია, რომ სცენაზე, ეკრანზე იმ პროდუქციის დემონსტრირება ხდებოდეს, რომელიც ძირს უთხრის ზნეობრივ საძირკველს და ხალხის ტრადიციებს, რომელიც აღვივებს ვნებებსა და მიწიერ სურვილებს. ასეთი სახის გადა-

ცემებთან ბრძოლა, თითოეული ჩვენგანის ღირსებისა და პატივის საქმეა.

მუსლიმის მოვალეობა მდგომარეობს არა მხოლოდ იმაში, რომ თქვა: „მადლობა გამჩენს, მე მუსლიმი ვარ!“ მან სიკეთე უნდა იქადაგოს და ბოროტებას წინ აღუდგეს. არ უნდა დავივიწყოთ იმის შესახებ, რომ მუსლიმის ერთ-ერთ მოვალეობას წარმოადგენს **„საკუთარი თავის, საგვარეულოს, გონების, ქონებისა და რწმენის დაცვა“.** რადგანაც ასეა, მის ადგილზე ყველა ადამიანმა, ჩვენი ბავშვების მომავალზე პასუხისმგებლობის გრძნობით, ყველაფერი უნდა გააკეთოს იმისთვის, რომ მათ ღვთისნიერი გზიდან გადახვევის საშუალება არ მისცეს.



# დასკვნა

ბავშვები ადამიანებისთვის ერთ-ერთ მიწიერ სიკეთეს წარმოადგენს, ვინაიდან წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

اَلْمَالُ وَالْبَنُونَ زِينَةُ الْحَيٰوةِ الدُّنْيَا

***„ქონება და შვილები მშვენებაა მიწიერი ცხოვრების...“***
*(სურა ქეჰფი, 18-46)*

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბავშვებს, „მიწიერი ცხოვრების რეიჰანი (სამოთხის ყვავილები)“ უწოდა. ბავშვები ადამიანის სიხარული და თვალის ჩინი, მისი სულის ნაყოფი არიან. ასე ხომ მათ თვით გამჩენი უწოდებს. ამავე დროს ისინი უზენაესი ალლაჰის ამანათები არიან, რომელიც თითოეულმა მშობელმა მოფრთხილებით უნდა შეინახოს, მათგან თავისი გამჩენის ღვთისნიერი და ღვთისმოშიში მონა-მსახურები უნდა აღზარდოს.

შესაბამისად, ერთის მხრივ, უნდა გვესმოდეს, რომ აღზრდა, რომელიც ბავშვის სულიერ სამყაროს საკვებს აძლევს, არის მასთან განუწყვეტელი, კარგად მოფიქრებული მუშაობა. სანამ ოჯახში იზრდება, ბავშვი მის ატმოსფეროს ითვისებს, ბაძავს რა უფროსებს. შემდეგ ის მშობლიურ ბუდეს ტოვებს და შეაბიჯებს უფროსების სამყაროში, სადაც განიცდის გარემომცველი საზოგადოების, როგორც კეთილ ასევე მავნე ზემოქმედებას. გამომდინარე აქედან, აღზრდის პროცესი ისე უნდა წარვმართოთ, რომ ის თვითაღზრდი-

სა და განვითარების იმ პროცეში გადაიზარდოს, რომელიც ადამიანს მთელი მისი სიცოცხლის მანძილზე თან სდევს.

ხოლო მეორე მხრივ, უნდა გვახსოვდეს, რომ ამ სამყაროში ყველაფერი ალლაჰის ნებით ხდება და ჩვენი ძალისხმევა და მონდომება მხოლოდ მისი დახმარებით შეიძლება დაგვირგვინდეს წარმატებით. როგორც ჰადისებიდანაა ცნობილი, საკუთარ შვილზე ვედრებასა და ალლაჰს შორის წინააღმდეგობა არ არსებობს. მოდით, გავაკეთოთ ყველაფერი, რაც ჩვენზეა დამოკიდებული, რათა აღვზარდოთ ღირსეული მომავალი თაობა, არ დავივიწყოთ ალლაჰისადმი შემდეგი ვედრებით მიმართვა:

رَبَّنَا هَبْ لَنَا مِنْ أَزْوَاجِنَا وَذُرِّيَّاتِنَا قُرَّةَ أَعْيُنٍ وَاجْعَلْنَا لِلْمُتَّقِينَ إِمَاماً

***„ღმერთო ჩვენო! გვიბოძე ჩვენ სიხარული ჩვენი ცოლ-შვილის სახით და დაგვადგინე ჩვენ ღვთისმოშიშთათვის წინამძღვრად“*** *(სურა ფურყანი, 25/74)*

رَبِّ اجْعَلْنِى مُقِيمَ الصَّلٰوةِ وَمِنْ ذُرِّيَّتِى رَبَّنَا وَتَقَبَّلْ دُعَاءِ

***„ღმერთო ჩემო! მქმენ მეც და ჩემი შთამომავალნიც, ლოცვის მართებულად აღმსრულებელნი. ღმერთო ჩვენო! შეისმინე ჩემი ვედრება“*** *(სურა იბრაჰიმი, 14/40)*

# სარჩევი



## თავი პირველი



## თავი მეორე

## მესამე ნაწილი

